902.7 (C 41)
902.7+91] (47.922)
მ 181



ს. მაკალათიას ნაშრომი „ფრონის ხეობა“ აშუქებს დასახელებული ხეობის წარსულსა და აწმყოს. ძირითადი ყურადღება ეთმობა ამ ხეობაში არსებულ კულტურის ძეგლთა დახასიათებას. აღნუსხული და გაშიფრულია ძეგლთა მრავალი წარწერა, რაც ნათელს ჰფენს იქ არსებული ციხე-სიმაგრეების, კოშკებისა და ტაძრების მნიშვნელობა-დანიშნულებას, მათს უაღრესად დიდ მნიშვნელობას წარსულში ჩვენი ქვეყნის თავდაცვის თვალსაზრისით. გამოვლინებული და აღწერილია ბევრი ისეთი კულტურის ძეგლი, რომლებიც დღემდის ნაკლებად ან სულაც არ იყო შესწავლილი.

# ფრონის ხეობის ისტორიულ-გეოგრაფიული მიმოხილვა

ფრონის ხეობა მდებარეობს შუა ქართლში, მტკვრის მარცხენა მხარეზე და ადმინისტრაციულად იგი შედის ქარელის, ზნაურისა და ხაშურის რაიონებში.

შ ე ნ ი შ ვ ნ ა: რადგან ტექსტი უკვე აწყობილი იყო, წიგნში ძველი ადმინისტრაციული დაყოფა დარჩა.

ფრონის ხეობა, მისი ფართო გაგებით, მოიცავს სამ მცირე მდინარეს: ღვანის წყალს, ალის წყალს და ფცის წყალს. სამივე მდინარე გამოდის სურამის ქედის აღმოსავლეთის კალთებიდან და ერთვის მტკვარს. ღვანის წყალი მას შეერთვის ქარელთან, ალის წყალი უერთდება ფცას, ფცა კი მტკვარს შეერთვის ქვენა ტკოცასთან (ქარელთან).

ამ სამივე მდინარეს ხალხი უწოდებს ფრონეს და იტყვიან: ღვანის ფრონე, ალის ფრონე და ფცის ფრონე, განსაკუთრებით ამ მდინარეთა ზემო ნაწილს (სათავეს) დღესაც ფრონე ეწოდება.

ვახუშტი ბაგრატიონი ამ ხეობის აღწერისას მას უწოდებს ფრონის ხეობას და ამბობს: „ქვიშხეთ ზეით, ლიახვის მდინარეს იქით, ტაშისკარამდე, რომელნიცა მდინარე-ჴევნი აღვწერეთ, უწოდებენ, თვინიერ შოლისა, ფრონეთა“[1].

თავის გეოგრაფიულ რუკაზედაც ვახუშტის დასახელებული აქვს: ღვანის ფრონე, ალის ფრონე და ფცის ფრონე. ჩვენც ამის მიხედვით სამივე მდინარეს ვაერთიანებთ ერთ ხეობაში და მას ვუწოდებთ ფრონის ხეობას.

საყურადღებოა, რომ ფრონის სახელწოდებით ორი პატარა მდინარე არსებობს სურამის ქედის მიღმა, ზემო იმერეთში,

---

[1] ვ ა ხ უ შ ტ ი, აღწერა სამეფოსა საქართველოსა, თბ., 1941 წ., გვ. 81.



ზედა ფრონე და ქვედა ფრონე, რომლებიც მიედინებიან სურამის ქედის დასავლეთ კალთებიდან. ზედა ფრონე ჯერ შეერთვის დუმალას, შემდეგ კი — მდინარე ძირულას, ქვედა ფრონე კი შეერთვის ყვირილას. საყურადღებოა ის გარემოება, რომ სურამის ქედის კალთებიდან ორივე მხარეზე (იმერეთ-ამერეთი) გამომდინარე წყლებს აქვთ საერთო სახელწოდება — ფრონზე. მითუმეტეს, აქვეა ქართლ-იმერეთის საზღვარიც, სადაც სამივე მდინარის ხეობიდან გზები გადადის შუა ქართლიდან იმერეთს.

ამასთანავე, ამ გზებმა წარსულში მნიშვნელოვანი როლი შეასრულეს ჩვენი ქვეყნის ორივე ნაწილის კულტურულ-ეკონომიური და სახელმწიფოებრივი ერთიანობის განმტკიცებისათვის. ამ მხრივ ფრონის ხეობა, სამწუხაროდ, არ იყო შესწავლილი და მისი მნიშვნელობა — შეფასებული. ამის გამო ფრონის ხეობის ისტორიულ წარსულსაც ნაკლებად ვიცნობთ. მხოლოდ იმ მცირეოდენი მასალების მიხედვით, რომლებიც დღემდეა გამოვლინებული ამ ხეობის შესახებ, საშუალება გვეძლევა ზოგადად მაინც ვიქონიოთ წარმოდგენა მის ისტორიულ წარსულზე.

დღემდე მოპოვებული არქეოლოგიური მასალების მიხედვით ირკვევა, რომ ფრონის ხეობა უძველესი დროიდან ყოფილა დასახლებული. ამას მოწმობენ ამ ხეობაში შემთხვევით აღმოჩენილი მატერიალური კულტურის საყურადღებო ნაშთები, როგორიც არის, სხვათა შორის, ყორნისში (დვანის ფრონეზე) აღმოჩენილი ბრინჯაოს იარაღები: შუბის წვერი, ისრის პირი, სატევარი და სხვა.[1] ოქონაში ნაპოვნია ბრინჯაოს სამაჯურები, ლისაში და ძაღინაში — ბრინჯაოს ზოდები.[2]

აღსანიშნავია აგრეთვე ფცის ფრონეზე, სოფ. ტკოცის მახლობლად, ნაპოვნი არქეოლოგიური ნივთები, რომლებიც დაცულია ტკოცის სკოლაში. ეს ნივთები ნაპოვნია ე. წ. „გორგოტის ძირეში", რომელიც წარმოადგენს ყორღანისებურ მაღლობს (თამარის ფეხის ნაწმენდიაო). აქ ნაპოვნ

[1] Б. А. Куфтин, Археологическая маршрутная экспедиция 1945 года в Юго-Осетию и Имеретию, Тб., 1949 г., გვ. 27.

[2] ინახება ცხინვალის მხარეთმცოდნეობის მუზეუმში.

ნივთებში ურევია კარგი ნახელავი ბრინჯაოს ორი სამაჯური, ბრინჯაოს ბალთა, რომელიც წარმოადგენს მხედრის ქანდაკებას. მას თავზე ახურავს წოწოლა ქუდი. ცალი ხელი უკიდია ცხენის ფაფარზე, მეორე კი წელზე აქვს შემოდებული (დოინჯად). ნაპოვნია აგრეთვე ბრინჯაოს ხანჯალი, სამწახნაგიანი ბრინჯაოს ისრის წვერი, თიხის ჭურჭელი და სხვა.

ქრონოლოგიურად ამ ხეობაში აღმოჩენილი მატერიალური კულტურის ძეგლებიდან უძველესია ძალინას სამაროვანი. როგორც დასაფლავების წესის მხრივ, ისე სამარხეული ინვენტარით იგი მიეკუთვნება ადრეულ ბრინჯაოს ხანას, დაახლოებით III და II ათასწლეულის მიჯნას[1].

ეს ხეობა უფრო მდიდარია ადრეული რკინის ხანის სამარხებით.

საყურადღებოა 1951 წ. ზემო ლისაში (ფცის ხეობა) არქეოლოგ ო. ჯაფარიძის მიერ გათხრილი 14 ორმო-სამარხი, რომლებშიაც ძირითადად რკინის იარაღები იყო, სამკაულები კი — უპირატესად ბრინჯაოსაგან. იარაღებიდან აღმოჩნდა ბრინჯაოს კოლხური ცული, რომელიც ორნამენტირებულია და სტილიზებული ცხოველის გამოხატულებით (ცხენი).

ზემო ლისას სამაროვანს ო. ჯაფარიძე მიაკუთვნებს განვითარებულ რკინის ხანას, მე-8 — 7 საუკუნეს (ძვ. წ.)[2].

ამ მხრივ ღვანის ფრონის შესახებ მეტი არქეოლოგიური მასალები მოიპოვება, მით უმეტეს, ღვანის ფრონეზე წარმოებდა არქეოლოგიური გათხრებიც. 1931 წელს არქეოლოგიური გათხრები ჩაატარეს ე. ფჩელინამ და ა. სმირნოვმა სოფ. ნულში, რომელიც მდებარეობს ღვანის ფრონის მარჯვენა ნაპირას, სადაც აღმოჩნდა რამდენიმე სამარხი. ამ სამარხებში ადამიანის ნეშტი ესვენა მოკრუნჩხულად, ჩატანებული ჰქონდა თიხის ჭურჭელი და ბრინჯაოს სამკაულები: ქინძისთავი, სამაჯური, სარდიონის მძივები და სხვა. იარაღი,

[1] ო. ჯ ა ფ ა რ ი ძ ე, ქართველი ტომების ისტორიისათვის ლითონის წარმოების ადრეულ საფეხურზე, თბ., 1961 წ., გვ. 203 — 211.

[2] ო. ჯ ა ფ ა რ ი ძ ე, „არქეოლოგიური გათხრები სოფ. ოყორაში“, თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის შრომები, ტ. 65, თბ., 1957 წ., გვ. 181 — 215.



სურ. 1. ზემო ლისაში აღმოჩენილი კოლხური ცული

საომარი თუ საოჯახო, ამ სამარხებში შედარებით მცირეა აღმოჩენილი.

ნულის ამ სამარხებს ავტორები მიაკუთვნებენ პირველი ათასეულის მეორე ნახევარს (VI — V საუკ. ძვ. წ.).[1]

საყურადღებოა ამავე ნულში 1945 წელს დაზვერვითი გათხრებისას პროფ. ბ. კუფტინის მიერ არქეოლოგიური აღმოჩენა გარდამავალი პერიოდიდან ადრეული რკინის ხანისა (VII საუკ. ძვ. წ.), დამახასიათებელი ინვენტარით[2].

შედარებით უფრო მდიდარი და საყურადღებო სამარხები აღმოჩნდა სოფ. დვანში 1940 წელს, ე. წ. „სოლოფერდაზე“. 1944 წელს გაითხარა დვანის სამარხები და აქ აღმოჩენილ 14 სამარხში მიცვალებულები ჩაფლული იყვნენ მიწის წიაღში მოკრუნჩხულად. მათი ჩონჩხის გარშემო ეწყო თიხის ჭურჭელი, ბრინჯაოსა და რკინის იარაღები და სამკაულები.



სურ. 2. დვანის სამარხი

ერთ საფლავში ადამიანის გვერდით აღმოჩნდა ცხენის ჩონჩხი, რაც დაკავშირებული იყო მიცვალებულის კულტთან.

დვანის საფლავების ნაგებობათა შესწავლა, დასაფლავების რიტუალის გარკვევა და განათხარი ინვენტარის შედარე-

---

[1] Е. Пчелина и А. Смирнова, «Дневник археологических раскопок, произведенных близ. сел. Нули на правом берегу реки Проне в 1931 году» (Известия Юго-Осет. исследовательского института Краеведения, вып. I, Цхинвали, 1933 г., გვ. 287 — 297).

[2] Б. А. Куфтин, Археол. экспедиция, 1945 г., გვ. 48 — 50; ტაბ. XXXIII — LXIII.



ზითი ანალიზი საშუალებას იძლევა დვანის საფლავები ადრინდელ რკინის ეპოქას მივაკუთვნოთ. ეს პერიოდი ამიერკავკასიაში განისაზღვრება ძვ. წ. პირველი ათასეულით, უფრო ზუსტად VII — VI საუკუნით (ძვ. წ.)[1].

ამასთანავე, დვანის საფლავებისა და ინვენტარის შესწავლა ერთგვარ შესაძლებლობას გვაძლევს დავადგინოთ დვანის იმდროინდელი მოსახლეობის სოციალურ-ეკონომიური ფორმაციის სტადიურობა.

საფლავების ინვენტარის მიხედვით ირკვევა, რომ ეს ის პერიოდია, როდესაც ფრონის ხეობის მოსახლეობაში თემური წყობილება ირღვეოდა და თემში ხდებოდა ქონებრივი და უფლებრივი დიფერენციაცია.



სურ. 3. დვანის იარაღები

დვანის ამ ძველ მოსახლეობას თავისი სასაფლაო უნდა ჰქონოდა სოლოფერდზე, შესაძლებელია ეს იყო ერთი გვარის სასაფლაო, სადაც გვარის წევრები ცალ-ცალკე იმარხებოდნენ. მამაკაცებს, როგორც მეომრებსა და გვარის ღირსების დამცველებს, შეიარაღებულს ასაფლავებდნენ, მხედრებს მარხავდნენ ცხენითურთ, რომელსაც მათთვის სამსახური უნდა გაეწია საიქიოშიც.

[1] ს. მაკალათია, დვანის ნეკროპოლის არქეოლოგიური გათხრები, თბ., 1948 წ., გვ. 42.

ქალებს ქალის ხელსაწყო-იარაღებს ატანდნენ: ნემსებს, კვირისტავებს, სადღვებელს და სხვა, ბავშვებს კი — საბავშვო ჭურჭელს. დვანის საფლავების ინვენტარი ამასთანავე გარკვევით მოგვითხრობს მოსახლეობის ქონებრივ დიფერენციაციაზე: არის ღარიბი საფლავი, რომელშიც ჩონჩხთან აღმოჩენილია მხოლოდ ერთი პატარა თიხის ჭურჭელი. მდიდარ საფლავებში კი იყო ვერცხლის სამკაულები, რკინისა და ბრინჯაოს იარაღები, მრავალი სხვადასხვა დანიშნულების ჭურჭელი, ქინძისთავები, მძივები და სხვა.

დვანის საფლავების ინვენტარში მკვეთრად არის ასახული მეურნეობის დარგები. აქ ნაპოვნი ნამგლის კაჟის კბილებისა და ხელსაფქვავების მიხედვით დვანის ფრონის მოსახლეობა ეწეოდა მიწათმოქმედებას: მკიდა პურეულს კაჟისკბილებიანი ნამგლით და მარცვლეულს ხელსაფქვავით ფქვავდა. ამასთანავე, უმთავრესად, ეწეოდა მესაქონლეობას, რასაც მოწმობს საფლავებში ჩატანებული შინაური ცხოველების — ცხვრის, ხარისა და ცხენის ძვლები, აგრეთვე ყოჩის ქანდაკება. ამზადებდნენ რძის ნაწარმს — ყველსა და კარაქს, რასაც მოწმობს აქ ნაპოვნი სადღვებელი.

საკმაოდ განვითარებული ყოფილა ლითონის იარაღებისა და სამკაულების დამზადების ტექნიკაც. ხელოსნები აკეთებდნენ ბრინჯაოსა და ვერცხლის სამკაულებს: ქინძისთავებს, საფეთქლის რგოლებს, სამაჯურებს, ბეჭდებს და სხვა. ზოგი სამკაული მხატვრულადაა გაფორმებული. ასეთია აქ აღმოჩენილი ქამრის ცალპირა ბალთა, რომელზედაც ამოკვეთილია ჯვარედინა სახეები და პირდაღრენილი ცხოველები მჯდომარე პოზაში (მონადირე ძაღლები), აგრეთვე ჩქიფი ირმის გამოსახულებით[1].

აკეთებდნენ უმთავრესად რკინის იარაღებს, რომელთა უმეტესობა საომარი დანიშნულებისაა: რკინის ცულები, სატევრები, დანები, შუბის წვერები და ისრის წვერები. აქედან ირკვევა, რომ მოსახლეობა ეწეოდა ნადირობასა და სამხედრო

[1] С. Макалатия, Погребение эпохи поздней бронзы из. сел. Двани (Краткое сообщение Института Истории Материальной культуры, вып. 69, Москва, 1957 г., გვ. 139 — 142).

საქმიანობას. ეს გარემოება უთუოდ დაკავშირებული იყო მესაქონლეობასთან, რომელიც საქონლის ჯოგის შეიარაღებულ დაცვას მოითხოვდა, როგორც ნადირისაგან, აგრეთვე ყაჩაღთა თავდასხმისაგან.



სურ. 4. დვანის იარაღების ორნამენტები

ამას გარდა, თემურ წყობილებას, საზოგადოდ, ახასიათებდა შუღისგების და სისხლის აღების ადათები და თემის ინტერესების დასაცავად საჭირო იყო საბრძოლო იარაღით მომარაგება. ამ მიზნით ხელოსნებიც ბლომად ამზადებდნენ საომარი დანიშნულების იარაღებს.

ლითონის იარაღის ჩამოსასხმელად ხმარობდნენ ყალიბებს, რომლის ერთი ფრაგმენტული ნაწილი ნაპოვნია დვანში. ხმარობდნენ აგრეთვე თიხის კოვზებს გამდნარი ლითონის გადმოსასხმელად.

მაღალ დონეზე მდგარა მეჭურჭლეობაც. დვანის ოსტატები დახელოვნებული ყოფილან თიხის ცომის დამზადებასა და ჭურჭლის გაფორმება-გამოწვაში. დვანის ჭურჭელი შავპრიალაა და გაკეთებულია მორგვზე. საოჯახო ჭურჭელი სხვადასხვა დანიშნულებისაა: ქოთნები, სურები, ტოლჩები, ქოცოები, ქილები, ფინჯნები, ჯამები, სადღვებელი და სხვა. ჭურჭელი ლამაზი მოყვანილობისაა, ზოგი პირგადმოკეცილია და აბიყური. ჭურჭლის ნაწილი ორნამენტირებულია. ჭარბობს



სურ. 5. დვანის თიხის ჭურჭელი

დალარული ორნამენტი, ურევია ხაზოვან-გეომეტრიული, წვრილპუნქტირიანი, ტალღებრივი, ლენტოვანი და შტრიხოვანი.

ეტყობა, ჭურჭელს ბევრს აკეთებდნენ და საფლავში ბლომად ატანდნენ. ქალის საფლავები საკმაო წარმოდგენას



იძლევა ქალის ტუალეტზე. დვანის იმ ეპოქის ქალები-[illegible] იმკობდნენ სარდიონისა და ცისფერი პასტის მძივის ყელსაბამით, რომელშიაც ურევია ქარვის, მინისა და გიშრის მძივებიც. თითზე იკეთებდნენ ბეჭდებს, მკლავზე — ვერცხლისა და რკინის სამაჯურებს, საფეთქელს იმკობდნენ ვერცხლის რგოლებით, თმებს იმაგრებდნენ ვერცხლისა და ბრინჯაოს ქინძისთავებით.

დვანის ოსტატები დახელოვნებული ყოფილან მძივის დამზადებაშიც. ტექნიკურად მძივები კარგად არის დამუშავებული. ოსტატებს ეტყობათ დიდი დახელოვნება სარდიონის მძივების გამოთლა-გახვრეტასა და სხვადასხვა ფორმის მიცემაში. მაგრამ ამ მძივების ნაწილი, როგორც, მაგალითად, ქარვა, შემოტანილია უცხოეთიდან. აქედან ირკვევა, რომ აღებ-მიცემა წარმოებდა და უცხოეთიდან შემოჰქონდათ ქარვა და სხვ.

ასეთი გზით შემოჰქონდათ მეტწილად დვანში ობსიდიანის ნატეხები და ზოგიერთი საომარი იარაღიც, როგორიც არის აქ აღმოჩენილი სკვითური ტიპის ისრის პირები.

აქ მოტანილი მასალების გაცნობის შემდეგ საინტერესოა ერთი მნიშვნელოვანი საკითხის გარკვევაც, თუ ვინ უნდა ყოფილიყო გვარ-ტომობით დვანის ფრონის ამ კულტურის მატარებელი მოსახლეობა. ამ საკითხის დასადგენად, რასაკვირველია, ჩვენ არ მოგვეპოვება რაიმე დამაჯერებელი საბუთი, მით უმეტეს, რომ ეს ადრეული რკინის ხანა ჩვენში ჯერ სათანადოდ შესწავლილი არ არის და წყვდიადითაა მოცული.

ამას გარდა, დვანის ფრონის ამ პერიოდის მოსახლეობა ჯერ კიდევ საგვარეულო წყობილებით ცხოვრობდა, როდესაც ადგილი არ ჰქონდა ხალხის ტომობრივ-ეროვნულ დაჯგუფებას. ამის გამო ძნელია იმისი მტკიცება, რომ დვანის ეს ძველი მოსახლეობა ძველი იბერების (ქართველების) წინაპრები იყვნენ. მაგრამ თუ ამ შემთხვევაში მივმართავთ ეთნოგრაფიულ მასალებს და დვანის საფლავებში აღმოჩენილ მატერიალური კულტურის ზოგიერთ ნაშთს და რიტუალურ წესებს ქართველური ტომების ადათ-ჩვევებს შევადარებთ, საგულისხმო მსგავსებას შევამჩნევთ.

ძველ საქართველოში, მაგალითად, გავრცელებული იყო იარაღისა და ჭურჭლის ჩატანება საფლავში. მიცვალებულ მხედარს დაუყენებდნენ ე. წ. „სულის ცხენს“, რომელსაც ჭირისუფალი ტირილის დღეს შეკაზმავდა საუკეთესო ლაგამუნაგირით და ზედ შავ ძაძას გადააფარებდა. მიცვალებულის გასვენებისას სულის ცხენი მას საფლავამდე მიაცილებდა. სულის ცხენს ჭირისუფალი არ ამუშავებდა და მას საგანგებოდ უვლიდა.

სულის ცხენის დაყენება იცოდნენ ხევსურეთში, ხევში (მოხევეებში), ფშავში, სამეგრელოში, აფხაზეთსა და სხვ.[1] ეს წესი, როგორც გადმონაშთი, დღემდე შემორჩენილი ქართველურ ტომებში, გენეტიკურ კავშირშია დვანის საფლავში აღმოჩენილი მხედრის ცხენთან.

ამას გარდა, დვანის საფლავებში ნაპოვნია ობსიდიანის ანატკეცები, რომლითაც ჭირისუფალი, ნიშნად მწუხარებისა, სახეს იკაწრავდა. ამის ანალოგიას წარმოადგენს ქართველურ ტომებში შემონახული წესები. მიცვალებულის დატირებისას, განსაკუთრებით სამეგრელოსა და აფხაზეთში, ნიშნად დიდი მწუხარებისა, მამაკაცები ტიტველ ზურგზე მათრახებს იტყლაშუნებდნენ სისხლის დადენამდე, ქალები კი ხელის ფრჩხილებით სახეს იკაწრავდნენ[2].

დვანის ჭურჭელიც თავისი ფორმითა და დანიშნულებით ემსგავსებოდა ქართულ საოჯახო ჭურჭელს, როგორიც არის ჯამი, კოკა, ქილა, სურა და სხვა, განსაკუთრებით საყურადღებოა სადღვებელი, რომელიც საქართველოს მთიანეთში დღემდე ხმარებულ სადღვებლის პროტოტიპს წარმოადგენს[3].

ასეთი ეთნოგრაფიული პარალელები გვაფიქრებინებს, რომ არსებობს გენეტიკური კავშირი ქართველურ ტომებსა

---

[1] ს. მ ა კ ა ლ ა თ ი ა, ხევსურეთი, თბ., 1935 წ., გვ. 219 — 221; ფშავი, თბ., 1935 წ., გვ. 150; სამეგრელოს ისტორია და ეთნოგრაფია, თბ., 1941 წ., გვ. 283.

[2] ს. მ ა კ ა ლ ა თ ი ა, სამეგრელოს ისტორია და ეთნოგრაფია, გვ. 284 — 285.

[3] მისივე, მთიულეთი, გვ. 53 — 56.

(იბერები) და ღვანის ფრონის ძველ მოსახლეობას შორის, რომელმაც ძვ. წ. VII — VI საუკუნის მიჯნაზე შეძლო ფრონის ხეობაში შეექმნა საკმაოდ მაღალი მატერიალური კულტურა და დასაფლავების რთული რიტუალი.

ერთი სიტყვით, ნულისა, ღვანისა, ზემო ლისისა და ტკოცის აქ მოტანილი არქეოლოგიური მასალების მიხედვით ირკვევა, რომ რკინის ადრეულ ხანაში (VII — VI ს. ძვ. წ.) ფრონის ხეობა დასახლებული ყოფილა და აქაური მობინადრენიც კულტურის საკმაო მაღალ საფეხურზე მდგარან.

რაც შეეხება ფრონის ხეობის მომდევნო პერიოდის ისტორიას, სათანადო მასალები ჯერჯერობით არ არის გამოვლინებული, მხოლოდ უნდა აღინიშნოს, რომ მოსახლეობა აქ უწყვეტი იყო, რასაც მოწმობს სოფ. არკნეთში, „ვასასწყაროში“ (ადგილია) აღმოჩენილი ორმო-სამარხები, რომლებშიაც ნაპოვნია თიხის ჭურჭელი, პასტისა და მინის მძივები, ბრინჯაოს სამკაულები, ვერცხლის ბეჭდები, რკინის სამაჯურები და სხვ.

ერთ ორმო-სამარხში კი № 2 ნაპოვნია ხუთი ვერცხლის პართული მონეტა I საუკუნისა (ძვ. წ.). ვასასწყაროს სამაროვანზე სამკაულები უპირატესად ბრინჯაოსგანაა ნაკეთები, იარაღები მცირეა, ვერცხლის რამდენიმე ნივთია აღმოჩენილი და სხვა.

არკნეთის ეს ორმო-სამარხები თავისი ინვენტარით მიეკუთვნება I საუკუნის ძველ და ახალ წელთაღრიცხვას[1].

ავნევში აღმოჩენილია სტილიზებული ბრინჯაოს ბალთა, რომელზედაც გამოსახულია ნადირობის სცენა და მიეკუთვნება I — II საუკუნეს ახ. წ.[2].

ფრონის ხეობის ამ წინაისტორიული ხანის ზოგადი გაცნობის შემდეგ საინტერესოა გავერკვეთ მის ისტორიულ წარსულში, რომლისთვისაც მეტად მცირე მასალა მოგვეპოვება, მხოლოდ აქ დაცული ისტორიული ძეგლები და გადმოცემები გვაძლევენ შესაძლებლობას, ზოგადად გავაშუქოთ მისი წარსულის ზოგიერთი მომენტი.

---

[1] ო. ჯაფარიძე, „არქეოლოგიური გათხრები სოფ. არკნეთში“, თბილისის სახელმწ. უნივერსიტეტის შრომები, ტ. 63, თბ., 1956 წ., გვ. 183 — 205.

[2] ინახება ცხინვალის მხარეთმცოდნეობის მუზეუმში.

ამ ხეობის ისტორიული მნიშვნელობა განაპირობა მისმა გეოგრაფიულმა მდებარეობამ და სტრატეგიულმა მნიშვნელობამ; იგი აკავშირებდა საქართველოს ორ ნაწილს — იმერეთ-ამერეთს (ქართლს) სამიმოსვლო გზებით, რომლებიც შუა ქართლიდან სურამის ქედის კალთებზე გადადიოდა იმერეთში და ამ გზებით მათ შორის უძველესი დროიდან არსებობდა კულტურულ-ეკონომიური და სახელმწიფოებრივი ურთიერთობა.

ეს ისტორიული გზა შუა საუკუნეებში ქუთაისიდან მოემართებოდა ჯერ რიონის ხეობით გეგუთამდე, შემდეგ გადადიოდა ყვირილას ხეობაში შორაპნამდე, აქედან ძირულას ხეობით გადადიოდა ჭერათხევაზე და ჩადიოდა ლოპინის წყალზე, სადაც მდებარეობდა წალვლი, საიდანაც ფცის ფრონის ხეობით გზა ჩადიოდა მტკვრის შესართავთან — თბილისისაკენ. ეს იყო ისტორიული ქართლ-იმერეთის გზა, რომელიც გადადიოდა ლიხის მთის კალთაზე და მას ეწოდებოდა „გზა დასავლეთისაჲ“.

ქართველი მემატიანე მოგვითხრობს, რომ ბუღასაგან ძლეული თეოდოსი აფხაზთა მეფე ქართლიდან „წავიდა მეოტ გზასა დასავლისასა“[1].

რომ დღევანდელი სოფ. წალვლი ლიხთ-იმერეთის სასაზღვრო ზონაში იყო მოქცეული და აქედან გადადიოდნენ ფრონის ხეობაში, ამას მემატიანის ცნობაც ადასტურებს, როდესაც იგი მოგვითხრობს ბაგრატ III (975 — 1014 წწ.) გადმოსვლის შესახებ ქუთაისიდან ქართლში მეამბოხე აზნაურების დასასჯელად: „შემდგომად ამისა გარდამოვიდა ქართლს, რათა განაგნეს საქმენი დაშლილნი ქართლისანი, მოვიდა და დადგეს თიღვას“[2]. ეს სოფელი თიღვაც ფცის ფრონის ხეობაშია, წალვლის მახლობლად.

---

[1] ქართლის ცხოვრება, ექვ. თაყაიშვილის გამოცემა, თბ., 1906 წ., გვ. 221; ი ვ. ჯ ა ვ ა ხ ი შ ვ ი ლ ი, ქართველი ერის ისტორია, წ. II, თბ., 1914 წ., გვ. 341.

[2] ქართლის ცხოვრება, წ. I, თბ., 1955 წ. გვ. 276 (ს. ყაუხჩიშვილის რედაქციით).

ამას გარდა, დავით აღმაშენებლის ისტორიკოსი, რომელიც მოგვითხრობს თურქების მიერ ქართლის აოხრებაზე, ამბობს: „და იყო მაშინ საზღვარი სამეფოსა მთა მცირე ლიხთა და სადგომი სამეფო წალულის-თავი“ (იქვე, გვ. 324).

ამ ცნობას ადასტურებს წალვლში დღემდე არსებული იმ დროის ციხე-გალავნის ნაშთი და ხალხში შემონახული გადმოცემები დავით მეფის მოღვაწეობის შესახებ. ძველი წალვლის ნასოფლარში დარჩენილია ძველი ციხე-გალავნის სამირკველი, რომელიც თავისი ნაგებობით მიეკუთვნება XI — XII საუკუნეს. ციხე-გალავანს უჭირავს საკმაოდ დიდი ფართობი და მას უწოდებენ „გალავნებს“. აქვეა ძველი ნასოფლარიც. ამბობენ წალვლი ციხე-ქალაქი ყოფილა და დავით მეფეს აუშენებიაო. მეფეც აქაური ხშირი სტუმარი ყოფილა. დავითი გადმოდიოდა ჯარით ქუთაისიდან ჭიათურა-საჩხერის გზით ჯვარზე (იმერეთ-ქართლის საზღვარია) წალვლში[1] და აქვე ბანაკდებოდა თავისი ლაშქრით. ჯარს მეფე აქ აჯირითებდა (ავარჯიშებდა) ჩორჩანა-ბროლოსანში, სადაც დავაკებული ველია, შემდეგ ჯარი მეფეს მიჰყავდა რუის-ურბნისის მიმართულებით თბილისის გასათავისუფლებლად თურქებისაგანო.

ამ სამხედრო მნიშვნელობის სასაზღვრო ზონაში დავითის ხელის შეწყობით მისმა ასულმა თამარმა თიღვაში ააშენა შესანიშნავი მონასტერი, რომლის სამხრეთის კედელზე მშენებლის (თამარის) წარწერა დღესაც კარგად იკითხება. მონასტრის როლი ამ მხარეში წინასწარ იყო მეფის მიერ გათვალისწინებული, — იგი იმდროისათვის წარმოადგენდა მწიგნობრობისა და განათლების კერას, რომ ხალხში ქრისტიანულ რწმენასთან ერთად გაევრცელებინა წერა-კითხვის მცოდნეობა და შეეტანა ქართული კულტურის სიდიადის შეგნება.

ერთი სიტყვით, როგორც აქ მოტანილი მცირე ცნობებიდან ირკვევა, საქართველოს გაერთიანების ხანაში, X — XI საუკუნეში, ფრონის ხეობა მნიშვნელოვან როლს ასრულებდა, დაწყებული ბაგრატ III-ით დავით აღმაშენებლამდე, რომელ-

---

[1] ამ გზაზე დღეს გადის ქართლ-იმერეთის სამანქანო გზა.



მაც 1122 წელს შეძლო თბილისის საბოლოოდ გათავისუფლება თურქებისაგან და თავისი რეზიდენციის გადმოტანა თბილისში. ამ საუკუნეთა მანძილზე მთელი ეს ბრძოლა წარმოებდა ფრონის ხეობით, საიდანაც ხდებოდა განმათავისუფლებელი ჯარების იმერეთიდან გადმოყვანა ქართლში და ბრძოლა სახელმწიფოებრივი გაერთიანებისათვის.

მომდევნო საუკუნეებში ხდება ამ გზის გადანაცვლება ალის ფრონის ხეობაზე, რომლის სათავიდან გზა ულუმბიდან გადადის კორბოულში (საჩხერის რ.). ვახუშტის აღწერით: „ხოლო ვერტყვილას და ამაშუკეთს შუა არს მცირე მთა მისრული კოლბეურის მთამდე, და ესე არს საზღვარი ქართლ-იმერეთისა აწინდელი“ (გვ. 82).

ალის ფრონის ეს გზა ითვლებოდა უფრო მარჯვე გზად და გამაგრებული იყო ალის მაგარი ციხით, რომელიც დარაჯობდა ქართლ-იმერეთის გზას და გზას ულობავდა აქ გადმოსულ მტერს. ციხე მდებარეობს სტრატეგიულ ადგილზე. სამხრეთით მას ჩამოუდის ალის ფრონე. ხეობა აქ ვიწროა და ძნელი გასასვლელი. ალი ციხე-ქალაქად ითვლებოდა, მას ვახუშტი უწოდებს მცირე ქალაქს (ვახუშტი, გვ. 80). ამავე ხეობაში იყო შესანიშნავი ნაბახტევის ტაძარი, რომელიც მიეკუთვნება XIV საუკუნეს[1].

ალის ფრონის გზით წარმოებდა სამხედრო თუ ეკონომიურ-კულტურული ურთიერთობა ქართლ-იმერეთს შორის. როდესაც ქართლის მეფე სვიმონი ებრძოდა მამია დადიანს, იგი ამ გზით გადავიდა იმერეთს, რომლის შესახებ მემატიანე მოგვითხრობს: „ხოლო წარმოემართა მეფე სვიმონ და წარვიდა ბრძოლად მამია დადიანისა, მაშინ დაბანაკდა კალიბაურს“. დამარცხების შემდეგ მეფე იმავე გზით გამოქცეულა: „რაჟამს ოტებული მივიდა მუნვე კოლიბაურს-ო“ („ქართლის ცხოვრება“, II, გვ. 634).

ამავე გზით გადმოსულა მოგზაური შარდენი[2].

მესამე გზა კი ძვანის ფრონიდან ყორნისით გადადიოდა

---

[1] Н. И. Толмачевская, Фрески древней Грузии, გვ. 20.

[2] ჟ. შარდენი, მოგზაურობა საქართველოში 1672 — 1675 წ., თბ., 1935 წ., გვ. 63.



იმერეთში. ეს გზა გადადიოდა გომართა-ლოხინის მთებზე და ერთი დღის განმავლობაში ჩადიოდნენ იმერეთში. აქ საზღვარზეა საქართლის ციხე, რომელიც დარაჯობდა ქართლ-იმერეთის ამ გზას. ამავე მხარეზეა საბაყოც, რომელიც ნასოფლარია და საიდანაც გზა გადადის რაჭა-ლეჩხუმისაკენ. როგორც საბელწოდებიდან ჩანს, აქ უნდა ყოფილიყო საბაჟო, სადაც შემოქონდათ და გაქონდათ სავაჭრო საქონელი ქართლ-იმერეთში.

ფრონის ხეობა მჭიდროდ დასახლებული ყოფილა. ამას ხელს უწყობდა ლამაზი ბუნება, სალი ჰავა და ნაყოფიერი მიწა. აქაური მამული იძლეოდა ჭირნახულის უხვ მოსავალს, ხელს უწყობდა მეხილეობის განვითარებას, ბაღ-ვენახისა და ვაზის კულტურის მოშენებას.

მრავლადაა ნასოფლარი ადგილები, ციხე-გალავნისა და კოშკების ნანგრევები, რაც იმას მოწმობს, რომ მოსახლეობას უხდებოდა მტრებთან გამკლავება. ამასთანავე მრავალი კულტურის ძეგლის ნანგრევი ადასტურებს ამ ხეობაში დიდ კულტურულ მშენებლობას.

ფრონის ხეობა შედიოდა მე-16 საუკუნიდან ზემო ქართლის სადროშოში, რომლის მედროშე ამილახვარი იყო (ვახუშტი, 71 — 72). ამ ხეობის მფლობელნი იყვნენ ფალავანდიშვილები და ამირეჯიბები. ფალავანდიშვილები გადმოსულან ახალციხიდან. როდესაც ახალციხის მხარე თურქებმა დაიპყრეს (XVI საუკ.), მათი გვარის ნაწილი გათათრებულა და იქ დარჩენილა, ნაწილი კი გადმოსულა ქართლში და მეფე ლუარსაბს მათთვის უბოძებია მამული ძალინას და იქ დასახლებულან[1].

ამირეჯიბი ფალავანდიშვილების განაყოფი ყოფილა. ერთ-ერთ ფალავანდიშვილს მეფის კარზე მიუღია ამირეჯიბის თანამდებობა (სასახლის მსახურთა უფროსობა) და ამირეჯიბობაც მათ გვარად გადაქცეულა[2]. ვახუშტის თქმით: „აბაშიძეს,

[1] ჟურ. ივერია, 1884 წ., № IV, გვ. 16; № V და VI, გვ. 17.

[2] აღწერა საქართველოსა შინა მცხოვრებთა თავადთა და აზნაურთა გვარებისა, ჟურ. ივერია, 1884 წ., №№ V და VI, გვ. 17 (ბოლოშია დართული).

ფალავანდიშვილს და ამირეჯიბს ერთობა შინა აქუნდათ მა-მული იმერეთსა და ქართლსა შინა, და შემდგომად განყოფასა სამეფოსა, ერთი ძმა იქით და ერთი აქათ დაშთნენ, ვითარცა აჩენს მამულნი და სიგელნი მათნი“ (გვ. 24 — 25).

აქედან ირკვევა, რომ ფრონის ხეობის სათავის მიღმა მხარე (იმერეთი) დაუსაკუთრებია აბაშიძეს, გამოღმა ნაწილი კი — ფალავანდიშვილსა და ამირეჯიბს. მათ ფრონის ხეობა განა-წილებული ჰქონიათ, ზევან ნაწილს ფლობდნენ ფალავანდი-შვილები, დაბლობს კი — ამირეჯიბები.

ფალავანდიშვილების რეზიდენცია იყო ძალინაში, სადაც დღემდე შემონახულია მათი ნასახლარი, კოშკითა და სასახ-ლის ნანგრევით.

მე-17 — 18 საუკ. იწყება ამ კეთილმოწყობილი ხეობის ნგრევა-აოხრება, რაც გამოწვეული იყო, გარდა შინაფეოდა-ლური ბრძოლებისა, აგრეთვე, უმთავრესად, სპარსელებისა, თურქებისა და ლეკი ფეოდალების შემოსევებით, რომლებიც მოსვენებას არ აძლევდნენ საქართველოს სამეფოს მე-16 — 18 საუკუნის მანძილზე.

ლეკიანობისაგან თავდასაცავად სოფლები აშენებდნენ ციხე-გალავანს, სადაც მოსახლეობა დროებით თავშესაფარს პოულობდა. მაგრამ თურქეთ-სპარსეთის წაქეზებით, მათ მიერ იარაღითა და სურსათით მომარაგებული ლეკთა რაზმების თავდასხმებს სოფლის მოსახლეობა დიდხანს ვერ უძლებდა. ვინც ლეკთა ტყვეობას გადაურჩებოდა, აქედან იმერეთში იხიზნებოდა. მაგრამ ლეკთა რაზმები ფრონის ხეობით იმე-რეთშიც გადადიოდნენ და იქაურ მოსახლეობასაც აოხრიაქებ-დნენ: „ამასვე წელსა (1767 წ.) დალისტნის ჯარი გარდავიდა იმერეთს, რაჭის სოფლები მოარბიეს, სამასამდე ქრისტიანე ტყვე იშოვეს და წარვიდნენ“[1].

ლეკების რაზმები არ ასვენებდნენ ალის ხეობას, მას ხში-რად თავს ესხმოდნენ და აქედან ბევრი ტყვე მიჰყავდათ. ლეკებისაგან თავდასაცავად ხალხი იხიზნებოდა ალის მაგარ ციხეში და იქიდან ებრძოდა კარზე მომდგარ მტერს, მაგრამ

[1] ქართლის ცხოვრება, ჩუბინოვის გამოცემა, ნაწ. II, სანკტ-პეტერ-ბურგი, 1854 წ., გვ. 491.

ეს მაგარი ციხეც ვერ უძლებდა ლეკებს და 1757 წელს გა-აუღიათ: „დაღისტნის ჯარი, წარვიდნენ და ალის ციხე [illegible] და მრავალნი სულნი ტყვე ჰყვეს“ (იქვე, გვ. 489).

ლეკთა თარეშის ასალაგმავად ერეკლე გადამჭრელ ზომებს იღებდა: მან 1772 წელს ზემო ქართლის სადროშოს ინსტრუქციის მსგავსი მიწერილობა გაუგზავნა, რომელიც შედგებოდა 16 მუხლისაგან. მასში მოცემულია ბრძოლის ფორმა ლეკთა თარეშის აღმოსაფხვრელად. მათ წინააღმდეგ სამოქმედოდ თავისი სამეფო გეოგრაფიულ ზოლებად და სამხედრო ოლქებად დაყო. ერთ-ერთ ასეთ ოლქში დასახელებულია ალის ხეობა და ძირბის ხევი (ღვანის ფრონე).

მაგრამ ბრძოლის ეს ფორმა საკმარისი არ აღმოჩნდა და ერეკლემ უფრო გადამჭრელ ღონისძიებას მიმართა და 1774 წელს მიიღეს განჩინება მორიგე ჯარის შესახებ. ამან დროებით შეაჩერა ლეკთა თარეში. როგორც ვიცით, მორიგე ჯარი მალე დაიშალა და ლეკებმა უფრო მედგრად დაიწყეს ქართლ-კახეთზე თავდასხმა და მოსახლეობის აწიოკება.

ფრონის ხეობის დაცვაში მეფე ერეკლესა და თეიმურაზთან ერთად მონაწილეობას იღებდა იმერეთის მეფე სოლომონ I, რომელიც დაინტერესებული იყო ფრონის ხეობით იმერეთში არ გადმოეშვა ლეკების მოთარეშე რაზმები. ამიტომ, როცა ლეკთა ბელადმა კოხტამ თავისი რაზმებით დაიწყო ფრონის ხეობის სოფლების — ატოცის, ავნევის, ღვანისა და სხვათა ახრება, მაშინ ერეკლესა და თეიმურაზს შეეშველა სოლომონ I და ლეკები დაამარცხეს (იქვე, გვ. 489).

ამის გამო ფრონის ხეობის მოსახლეობა აქედან გარბოდა, ლეკების მიერ დარბეული სოფლები ნადგურდებოდა და უკაცრიელი ხდებოდა. ამას მოწმობს რუისის სამწყსოს მატიანე (დავთარი), რომელიც შეუდგენია 1715 წ. ნიკოლოზ მროველს ორბელიშვილს, ანუ ყაფლანიშვილს[1].

დავთარში ჩამოთვლილია ფრონის ხეობის თითქმის ყველა სოფელი და თითოეულში აღნუსხულია იქ მოსახლე

---

[1] ექვ. თაყაიშვილი, არქეოლოგიური მოგზაურობანი და შენიშვნები, წ. 1, თბ., 1907 წ., გვ. 126 — 207.

გვარები, დღეს კი დასახელებული გვარებიდან თითო-ოროლას გარდა აქ აღარავინ სახლობს. მე-19 საუკუნის პირველი ნახევრიდან ფრონის ხეობაში ჩნდება ახალი მოსახლეობა, რომლის უმრავლესობა საქართველოს სხვადასხვა კუთხიდანაა გადმოსული, განსაკუთრებით ზემო იმერეთიდან, საჩხერის რაიონიდან.

## მატერიალური კულტურის ძეგლები

ფრონის ხეობა, როგორც აღვნიშნეთ, შედგება სამი მდინარისაგან: დვანის ფრონე, ფცის ფრონე და ალის ფრონე. ამის მიხედვით მატერიალური კულტურის ძეგლების მიმოხილვას ვიწყებთ დვანის ფრონიდან.

დვანის ფრონე პატარა მდინარეა, ვახუშტი მას უწოდებს დვანის წყალს. მისი სათავე იწყება წორბნისიდან ფრონის სახელწოდებით და მას ავნევთან შეერთვის ავნევის წყალი. შემდეგ დვანში — მდინარე მტილიანა, დვანის ქვევით — საკვირიკის ,ხევა და დვანიდან ფრონეს თავისი შენაკადებით ეწოდება დვანის წყალი, რომელიც ერთვის მტკვარს ქარელთან.

აქაური სოფლები განლაგებულია მდინარე ფრონისა და მისი შენაკადების ნაპირას, მოსახლეობა შეჯგუფებულია, არის ძველი ნასოფლარები, ბევრია ახლად გაშენებული სოფელიც. ფრონის სათავეში ძველი ქართული სოფლები ლეკიანობისაგან ამოწყვეტილა და აქაურ მებატონეებს გადმოუსახლებიათ ოსები, რომლებსაც დღეს უკავიათ მათი ნასოფლარები დაწყებული მუგუთიდან — ზემო წორბნისამდე.

ადმინისტრაციულად ეს ხეობა შედის ორ რაიონში: ქვემო ნაწილში დვანიდან საღოლაშენამდე — ქარელის რაიონში, ზემო მხარე კი მიეკუთვნება ზნაურის რაიონს.

საყურადღებოა, რომ აქაურ სოფლებს თითქმის ყველას შემოუნახავს ძველი სახელწოდება.

დვანის ფრონის სოფლები ვახუშტის მიხედვით:

1. საღოლაშენი
2. არადეთი
3. წვერი
4. ბრეთი
5. დირბი
6. დვანი
7. ტოლიბიური
8. ავნევი
9. ერკნეთი
10. წუნარი
11. თორმანეული
12. ბეყმარი
13. ღვედრეთი
14. ნული
15. მავდა
16. წორბნისი
17. ურია
18. ყორნისი
19. რუსთავი[1].

დღევანდელი სოფლები:

1. საღოლაშენი
2. არადეთი
3. წვერი
4. ბრეთი
5. დირბი
6. ტახტისძირი
7. გვირგვინა
8. დვანი
9. წკნელისი
10. ველები
11. მტილიანა
12. მუგუთი
13. დიდმუხა
14. ავნევი
15. წუნარი
16. ღვერთევი
17. ნული
18. თორმანეული
19. მალდა
20. არკნეთი
21. ბეყმარი
22. წორბნისი
23. რუსთავი
24. ტოლიბური
25. კიმასი
26. გიორგი წმინდა
27. სამწყარო
28. საჯვარე
29. ამბრეთი
30. ციხიათი
31. ღვიაგინა
32. ტბეთი
33. ველები
34. დოდეთი
35. ქვასათალა
36. ყორნისი.

[1] ეს სოფლები დასახელებულია რუისის სამწყსოს 1715 წლის დავთარში, გარდა შვიდი სოფლისა: წვერი, ტოლიბიური, წუნარი, ურია, ყორნისი და რუსთავი (იხ. ე. თ ა ყ ა ი შ ვ ი ლ ი, არქეოლ. მოგზაურობანი და შენიშვნები, გვ. 129 — 148).

ჩვენ აქ არ შევუდგებით ყველა სოფლისა და მათს მიდა-მოებში დაცული მატერიალური კულტურის ძეგლების აღწე-რას. აღვნიშნავთ მხოლოდ ისეთებს, რომლებშიც შედარებით მნიშვნელოვანი ძეგლებია შემონახული და რომლებთანაც დაკავშირებულია სხვადასხვა თქმულებები და გადმოცემები.

ა რ ა დ ე თ ი მდებარეობს სალოლაშენის პირდაპირ, დვა-ნის ფრონის მარჯვენა მხარეს. ამ სოფლის სახელწოდებას გად-მოცემით უკავშირებენ არაბთა ბატონობას. აქ მდგარა არაბთა ლაშქარი და ამის გამო მას ეწოდა „არადეთი" (არაბეთი?).

არადეთი ისტორიული სოფელია, იგი იხსენიება XI საუ-კუნეში, როდესაც ბაგრატ IV ებრძოდა განძის სულტანს, ფადლონს, თბილისის დაუფლებისათვის. ფადლონის მოკავში-რე იყო კახეთის მეფე აღსართანი, რომელმაც ფადლონი შეიხიზნა და შემდეგ ბაგრატს გადასცა. ამისთვის მეფეს აღსართანისათვის მიუცია არადეთი.[1]

1483 წელს აქვე არადეთის სანახებში ბრძოლა მოხდა კონსტანტინე II (1479 — 1505 წწ.) და ყვარყვარე ათაბაგს შორის. ათაბაგმა გაიმარჯვა[2].

არადეთი ამილახვრის სამფლობელოში შედიოდა. მხო-ლოდ მე-17 საუკ. დასაწყისში თეიმურაზ I მოღალატე ანდუყაფარ ამილახვრისათვის, სხვათა შორის, არადეთიც ჩამოურთმევია. ამის შესახებ იოთამ ამილახვარს თეიმურაზი ეუბნება: „კურთხეული თქვენი ძმა ამილახორი ანდუყაფარ ქართველთ დაეტყვევებინა, ბევრი ურიგო ექნა და ამისად ნასისხრად და საუპატიოდ არადეთი დაედვათ და ჩვენ არადე-თი ჩვენთვის ისრევე სახასოთ დავიჭირეთ და არადეთის სამუქაფოდ უშვილოს თურმანიძის სურხანის კერძი მამული გიბოძეთო".[3]

ერთი სიტყვით, თეიმურაზ I არადეთი ამილახვრისათვის ჩამოურთმევია და სახასოდ (სამეფოდ) უქცევია. ეტყობა, არადეთი თავისი სტრატეგიული მდებარეობით, ფართო და

---

[1] ქართლის ცხოვრება, ტ. I, თბ., 1955 წ., გვ. 312.

[2] ქართლის ცხოვრება, ტ. II, თბ., 1959 წ., გვ. 347 — 381.

[3] დ. გ ვ რ ი ტ ი შ ვ ი ლ ი, გვ. 401.

ნოყიერი მინდვრებით, რომელსაც დღესაც „დედოფლის მინდორს“ უწოდებენ, მნიშვნელოვანი ადგილი ყოფილა, რომლის დასაკუთრებას მეფეებიც კი ცდილობდნენ.

1794 წლის 3 ივლისის თარიღით გაცემული სიგელით ერეკლე მეორეს მისი და სოლომონ მეორის ერთგული სამსახურისათვის არადეთი უბოძებია იმერთა შორის უპირველეს თავად წერეთლისათვის: „სახლთუხუცეს ბერს შვილთა თქვენთა გიორგის და სვიმონს, დავითს, გრიგოლს და ძმისწულსა თქვენსა როსტომს, სახსოვარის სიკეთებად ვალდებულ ვიყავ ამისად სამაგიეროდ და სანუქბად გიბოძეთ არადეთში ჩვენი სახასო-სადედოფლო სოფელი არადეთი ყოვლის მას შიგან მოსახლეობის აზნაურის შვილის იმხნელით და გლეხებით, მთითა, ბარითა, ტყითა, ზვრითა და სხვ“[1].

შემდეგ, 1822 წელს, არადეთი თავის ძმისშვილებისაგან შეუსყიდია ზურაბ წერეთელს ორი ათას მანეთად.

არადეთის სოფლის თავზე ძველი ეკლესიის ნანგრევია, რომელსაც უწოდებენ „სარკის წმ. გიორგის ხატს“. იგი ნაგებია ქვიტკირით, შიგ და გარეთ თლილი ქვით არის მოპირკეთებული, გეგმით დარბაზულია და მიშენებული აქვს ეკვტერი.

ხალხური გადმოცემით სარკის წმ. გიორგის ხატი მტრის შიშით გადამალული ყოფილა დედოფლის მინდორში, რომელიც იქვე მდებარეობს და მას უჭირავს საკმაოდ დიდი ფართობი. მიწის მოხვნის დროს გუთნის სახნისი ამ ხატს მოხვედრია და მეხრეც ხატის შიშით ჩამოვარდნილა. ხატი ამოუთხრიათ, დაუკრავთ ღერჩოტაზე (გუთნის თავი) და ხარები გაფრენილან. სადაც ხარებს დაუსვენიათ, იქ აუგიათ ხატის საჯვარე.

---

[1] საბუთი ინახება საქ. მეც. აკად. ხელნაწერთა ინსტიტუტში. ფონდი, Qd: 6919; შ. ბურჯანაძე, თავადი ზურაბ წერეთელი, საქარ. მუზ. მოამბე, XX-B, თბ., 1959 წ., გვ. 177 — 178. ამ საბუთში მოხსენებულია ტახტის აზნაური იმხნელი, ეს გვარი გადმოსულა სამხრეთ საქართველოდან, ძველი იმხნიდან. მათი სასაფლაო მოთავსებულია არადეთის ციხის გალავანში.




ბოლოს ხატი გაფრენილა საციციანოში (ლელეთის ძახლო[illegible]ლად) და აქ აუშენებიათ სარკის წმინდა გიორგის ეკლესია[1].

შიგ არადეთში, სოფლის მაღლობზე, ფრონის ნაპირას, აშენებულია არადეთის ციხე-გალავანი. იგი ნაგებია რიყის ქვით, დაცულია მისი აღმოსავლეთის კედელი, დასავლეთის მხარე კი დაშლილია. ციხე-გალავანს შემორჩენილი აქვს სამი კოშკი. ორი მაღალი კოშკი მოთავსებულია გალავნის ორივე ბოლოში, მესამე, უფრო დაბალი კოშკი კი გალავნის შუაშია. კოშკები ფორმით მრგვალია, ნაპირის კოშკებს შემორჩენილი აქვს ქონგურები, სათოფურები, სარკმლები და ჩარდახები (სამკუთხედის ფორმისა).

განაპირა კოშკი სამსართულიანია, შუათანა კი—ორსართულიანი. ციხე-გალავანს ჰქონია გვირაბი, რომელიც ჩადიოდა ფრონეზე, საიდანაც ამოჰქონდათ წყალი. ნაგებობის მიხედვით ეს ციხე-გალავანი მე-18 საუკუნის პირველ ნახევარში უნდა იყოს აგებული: მას ვახუშტი არ იხსენიებს არადეთის აღწერაში.

ციხის ჩრდილო-დასავლეთ მხარეზე არის პატარა ეკლესია წმ. საბას სახელობისა, გეგმით იგი ერთნავიანია, ნაგებია კლდის ქვით, ეკლესია შიგნით და გარეთ შეთეთრებულია, მხოლოდ საკურთხევლის ცაზე შერჩენილია ერთი ფრესკა, მაცხოვარია გამოსახული წელზემო მრგვალ ჩარჩოში ჩასმული, გარშემო ასომთავრული წარწერით.

სამხრეთის მხარეზე, კარიბჭეზე, მოთავსებულია ასომთავრული წარწერა, რომელიც ეკუთვნის მის ამშენებელს, მარიამ დედოფალს, დადიანის ასულს, როსტომ მეფის მეუღლეს. 1666 წ.

ბ რ ე თ ი არადეთიდან დაშორებულია სამი კილომეტრით. აქაური მებატონე ყოფილა ავალიშვილი, რომელსაც ეკუთვნოდა ბორჯომის ხეობა და მას დაკისრებული ჰქონია მეფისაგან დვანის ფრონის მეთვალყურეობაც. ვინაიდან ბორჯომის

---

[1] სარკის წმ. გიორგის ეკლესია ქარელის რაიონშია. იგი ითვლებოდა ყველაზე ძლიერ ხატად. მისი დღეობა იმართებოდა 22 აპრილსა და 10 ნოემბერს.




ხეობა მოუსავლიანი იყო, მეფეს ავალიშვილისათვის სარჩოდ ბრეთი მიუცია დირბამდე (საბატონოდ)[1].

ბრეთის მოსახლეობაში უმრავლესობა ედილაშვილებია. გადმოცემით ამ სოფელში ყოფილა მონასტერი (საბერო) და სახელწოდება ბრეთიც მას ამის გამო დარქმევიათ (ბერეთი — ბრეთი).

ვახუშტის აღწერით: „ძვანის წყლის აღმოსავლეთით არს ბრეთის მონასტერი უგუმბათო, რომელ ქმნა პიროს, იგ (13) მამათაგანმა და დაფლულ არს იგიცა მუნვე, არს აწ ხუცის ამარ" (გვ. 79).

ბრეთში დაცულია წმ. გიორგის ეკლესია, რომელიც წარმოადგენს სამნავიან ბაზილიკას. მისი ცენტრალური ნაწილი ამაღლებულია. ეკლესიის დასავლეთის მხარეზე დაშენებულია სამრეკლო. ეკლესია ნაგებია კლდის ქვით, შიგნით შეთეთრებულია, მისი ფართობი 14×9,20 კვ. მ. ბრეთის ეს ეკლესია ძველია, მას მიაკუთვნებენ VI—VII საუკ. საკურთხევლის კარის წინ გრძელი ქვაა, რომლის ქვეშ ასაფლავია პიროსი (ბრეთელი) ერთი ათცამეტი მამათაგანი[2].

საფლავის ამ ქვაზე წინათ გადაფარებული ყოფილა ლოდის საბურველი (საფენი), რომელზედაც პიროსის სახე იყო გამოსახულიო. შიგ ეკლესიაში დღეს არავითარი სიძველე არ მოიპოვება[3].

---

[1] ს. მ ა კ ა ლ ა თ ი ა, ბორჯომის ხეობა, თბ., 1957 წ., გვ. 12, 31.

[2] ეს ცამეტი ასურელი მამანი საქართველოში ჩამოსულან VI საუკ. ასურეთიდან ჩვენში ქრისტიანული სარწმუნოების განსამტკიცებლად. ისინი დასადგურდნენ აღმოსავლეთ საქართველოს სხვადასხვა მხარეში და ეწეოდნენ ასკეტურ ცხოვრებას (იხ. ივ. ჯავახიშვილი, ქართველი ერის ისტორია, წ. I, თბ., 1928 წ., გვ. 324—347; კ. კ ე კ ე ლ ი ძ ე, საკითხი სირიელ მოღვაწეთა ქართლში მოსვლის შესახებ, უნივერსიტეტის მოამბე, VI, 1926 წ., გვ. 82 — 107).

[3] მე-19 საუკ. 50-იან წლებში დიმიტრი მეღვინეთუხუცესიშვილს აღწერილი აქვს ბრეთის ეკლესიის ხატ-ჯვრები, მასში, სხვათა შორის, ყოფილა ბაგრატ IV (1027 — 1072 წ.) ქალის, მართას, მიერ შეწირული ჯვარი წარწერით. მართა 1064 წ. მიათხოვეს ბიზანტიის იმპერატორის — კონსტანტინე დუკას შვილს.

აქვე ინახებოდა გამგებელ ვახტანგ ბატონიშვილის, ავალიშვილების და სხვათა წარწერიანი ხატ-ჯვრები. მასვე გადაუსინჯავს ბრეთის სახარებაც და წაკითხული აქვს ზოგიერთი მინაწერი (იხ. M. Brosset, წ. II, გვ. 109 — 112).

ბიროსი ბრეთელი ძლიერ წმინდანად ითვლებოდა და მისი ანდერძით ორშაბათ დღეს მიწა არ ინძრეოდა, ე. ი. ორშაბათს არ შეიძლებოდა მიწის სამუშაოების შესრულება; ხვნა-თესვა, დაბარვა და სხვა. თუ ამას შეასრულებთ, თქვენი მამული არ დაისეტყვებაო და ბრეთშიც, ხალხის თქმით, სეტყვა არ ყოფილა. ამიტომ ბრეთელები ორშაბათობით არ მუშაობდნენ თავიანთ მინდვრებზე და ამ ნაკრძალი დღის გატეხაც დიდ ცოდვად ითვლებოდა. ამით სარგებლობდნენ მეზობელი სოფლები და ორშაბათობით ბრეთელები სამუშაოდ თავიანთ სოფლებში მიჰყავდათ.

ბრეთის ეკლესიის მახლობლად ყოფილა სასოფლო კოშკი, რომელიც უკვე დანგრეულია, დარჩენილია მისი ქვედა ნაწილი. კოშკი ნაგებია რიყის ქვით, ფორმით მრგვალია. ბრეთის სერზე ერთი ბორცვია, რომელიც თავისი მოყვანილობით ძველ ყორღანს წააგავს, იქვე ძველი ნასოფლარია. ამბობენ ამ ადგილას უცხოვრიათ ებრაელებს, რომლებსაც მემამულე თავადები ავიწროებდნენ, ხელს უშლიდნენ ვაჭრობასო, ამის გამო ისინი აქედან აყრილან და გადასულან ქარელში, ცხინვალსა და სურამში.

დ ი რ ბ ი საკმაოდ დიდი სოფელია, ხალხური გადმოცემით, მისი სახელწოდება წარმოშობილია სიტყვა „დიდი"-საგან: დირბი—საბერო, „დიდი ბერი", აქედან შემოკლებით — დირბი. აქაურ არქიმანდრიტს ხალხი უწოდებდა დიდ ბერს.

დირბში საყურადღებოა ზ ე დ ა ჯ ვ რ ი ს ეკლესია, რომელიც ქვიტკირითაა ნაგები, ფორმით კი — ერთნავიანი. ეკლესია შიგ მოხატულიც ყოფილა, კედლებზე შერჩენილია ძველი მხატვრობის ფრაგმენტები. საკურთხევლის ცაზე კარგად მოჩანს ტახტზე მჯდომი მაცხოვარი, რომელსაც ხელში უჭირავს სახარება, გარშემო ლამაზი ასომთავრული წარწერით.

მეორე ძველი ეკლესია მოთავსებულია სოფლის აღმოსავლეთით და იგი გადასცქერის ფრონის ჭალას. მას უწოდებენ ღვთისმშობელს.

ეს ეკლესია ეკუთვნოდა ქრისტეს საფლავის მონასტერს იერუსალიმში და მას ფლობდნენ ბერძნები.

იერუსალიმიდან დირბში ჩამოდიოდა თურმე მათი არქი-

მანდრიტი თავისი კაცებით. იგი განაგებდა ამ ეკლესიის მამულს და იღებდა გადასახადს: ვენახიდან კულუხს ¹/₅ და ღალას ¹/₅. ამ მიზნით არქიმანდრიტი ექვსი წლით ჩამოდიოდა. იგი თბილისში ცხოვრობდა, დირბში კი ჰყოლია მოურავი. ექვსი წლის შემდეგ იგი უკანვე ბრუნდებოდა, რიგის მიხედვით ახალ არქიმანდრიტს აგზავნიდნენ თურმე. ღალაში აღებულ ღვინოსა და პურს აქვე ყიდდნენ და ფულს უგზავნიდნენ იერუსალიმის ჯვრის მონასტერს.

ამის შესახებ ვახუშტი წერს: „არს დირბს მონასტერი, სადაც ზის არქიმანდრიტი იერუსალიმის ჯვრის მონასტრისა. არამედ მეფენი ქართლისანი დასმენ ქართველთა, ყოველს საქართველოსა შინა არს მამული მისი, და ჰფლობს ესე, და მოსავალს გზავნის ვერცხლად იერუსალემს“ (გვ. 79).

ჯვრის მონასტრისათვის ღალის მიცემა შეუწყვეტიათ დირბელებს 1917 წლიდან.

ღვთისმშობლის ეს ეკლესია ერთნავიანია, მოცულობით პატარაა, ნაგებია ქვიტკირით, შიგ და გარეთ მოპირკეთებულია თლილი ქვით. გადახურულია ქვაფიქალით. შემდეგში, გაფართოების მიზნით, მიუშენებიათ აგურის ექვტერი. აღმოსავლეთის მხარეზე ჩასმულია ჩუქურთმიანი ქვა (როზეტი), აგრეთვე ჯვარი წრეში, მის გვერდით კი — ადამიანის თავი. მოჩანს ასომთავრული წარწერის ფრაგმენტები.

ზემო კონქის მახლობლად ჩასმულია ქვაფიქალი, რომელზედაც გამოხატულია ორი ადამიანის ბარელიეფი შარავანდედით. ორივეს აცვია გრძელი ტანსაცმელი, ხელები კი დაკრეფილი აქვთ გულზე.

ეს ბარელიეფი თავისი კომპოზიციითა და სტილით წააგავს ატენისა და მცხეთის ჯვარის ბარელიეფებს. იქვე ასომთავრული წარწერაა, მკრთალად მოჩანს და ძნელად იკითხება.

აგურით მინაშენს აღმოსავლეთის კედელზე ჩატანებული აქვს მოჩუქურთმებული სომხური ჯვარი — საჩქარი, სომხური წარწერით. ეკლესიას აქვს ქვის კანკელი. ეკლესია და მისი კანკელი ყოფილა მოხატული, აქა-იქ მოჩანს მისი ფრაგმენტები.

საკურთხეველში ერთ პატარა ქვაზე ამოკვეთილია ქარ-

თულ-ბერძნული წარწერა: „ჩყიე (1815) წ. იერუსალიმის არქიმანდრიტი ბენედიქტი“.[1]

ასომთავრული წარწერა ჩატანებულია აგურის სამრეკლოს დასავლეთის მხარეზე.

დირბის ამ ეკლესიის ზემოთ დირბის ციხეა, რომელიც ხალხური გადმოცემით, თამარ მეფეს აუშენებია. ციხეს მაღალი კედელი აქვს, ნაწილობრივად დაშლილია. ლეკიანობის დროს მოსახლეობა აქ იხიზნებოდა, წყალიც მილებით ყოფილა გამოყვანილი. დირბის ამ ციხეში, სხვათა შორის, იმალებოდა ალექსანდრე ბატონიშვილი, რომელიც ხვედურეთიდან ელისაბედ ციციშვილთან ერთად ლეკებს გამოჰქცევია.

დირბის ციხე ნაგებია რიყის ქვით. დღეს დარჩენილია მისი გალავანი და ოთხკუთხა კოშკის კედლები. კოშკის სიგრძე—6,4 მ.; განი — 7 მ. იგი ოთხსართულიანია, რომლის სართულებში გამართულია ორმაგი სათოფურები, ბუხრები, თახჩები, სარკმლები და სხვა. კარი აქვს პირველსა და მეორე სართულს, მეოთხე სართულს გარედან მოშენებული ჰქონია ჩარდახები. მიშენებულია აგრეთვე მაღალი გალავანი, რომლის კედლებში გამოჭრილია სათოფურები და სათვალთვალოები. გალავნიდან ეზოში შემოსასვლელი კარი გამართულია სამხრეთით და აქედან კარი შედის ციხის კოშკის პირველ სართულში.

გალავნის ეზოს ფართობი უდრის 19×20 კვ. მ. დირბის ეს ციხე მიეკუთვნება მე-17 საუკუნეს.

დირბის ციხეს არა ერთხელ განუცდია მტრისაგან დარბევა. 1736 წელს აქ გამაგრებულა ლეკების ჯარი, მაგრამ დირბის ციხიდან ლეკები ჩქარა გაქცეულან[2].

დ ვ ა ნ ი საკმაოდ დიდი სოფელია. მოსახლეობა წინათ ყოფილა მაღლობზე, მაგრამ უწყლობის გამო გადმოსახლებულა დაბლობზე, მდ. ფრონის ნაპირას. ამ მდინარეს დვანის ზემოთ ეწოდება ფრონე, დვანიდან ქვემოთ კი — დვანის წყალი, ვახუშტიც მას დვანის წყალს უწოდებს (გვ. 79).

---

[1] თ. ყ ა უ ხ ჩ ი შ ვ ი ლ ი, ბერძნული წარწერები საქართველოში, თბ., 1951 წ., გვ. 187 — 188.

[2] ქართლის ცხოვრება, დ. ჩუბინაშვილის გამოცემა, 1854 წ., გვ. 341.

დვანი ცნობილია არქეოლოგიური აღმოჩენებით[1].

რაც შეეხება ისტორიული ხასიათის ძეგლებს, დვანი ღარიბია, შესაძლებელია მტრების შემოსევის გამო ეს ძეგლები განადგურდა, ძველი მოსახლეობაც აქედან თითქმის აყრილა. რუისის 1715 წლის საეკლესიო დავთრის მიხედვით ძველი გვარებიდან დღეს აქ ცხოვრობენ: მამაგულაშვილი, ივანაშვილი, კოპაძე და კობახიძე[2].

სოფლის ჩრდილო-აღმოსავლეთის გორაკზე არის პატარა ეკლესია, რომელსაც კოშკის ფორმა აქვს, ნაგებია კლდის ქვით.

შიგ ეკლესიაში პაატა ყარალაშვილის საფლავის ქვაა, რომელზედაც აწერია: „ქ. იწროსა სამარეს: მდებარე პატა: ყარლას: შვილი: და: მემცხედრეს: რატიშვილის ასულ ხახუა: ვინც შენდობა ბრძანოთ, ღრ~თნ შეგინდოს თქვენც. ქ~კნ: ტპე (385)=1697 წელს.

დვანის ამ ეკლესიას ეწოდებოდა წმ. გიორგი კვართისა და აქ მაისში იმართებოდა ხატობა — „კვართობა“[3], შემდეგ გადაურქმევიათ „კოხისჯრობა“: დვანში კოხი სცოდნია და, რომ კოხი არ მოსულიყო, მისი დღეობა დაუწესებიათ, ეკლესიასაც ახლა ეწოდება წმ. გიორგი კოხისჯვრისა.

ეკლესიას გალავანიც ჰქონია, აქვეა სოფლის სასაფლაოც. ცოტა მოშორებით, საკვირიკეში, ყოფილა პატარა ეკლესია „სამება“, რომელიც თავისი გალავნიანად დანგრეულია.

ა ვ ნ ე ვ ი. ამ სოფლის სახელწოდებას უკავშირებენ ავენიანობას, — ავნელები ავი ენისანი ყოფილანო და ამ სოფელსაც ამის გამო ავნევი დარქმევიაო[4].

---

1 ს. მ ა კ ა ლ ა თ ი ა, დვანის ნეკროპოლის გათხრები, თბ., 1948 წ.

2 ექვთ. თ ა ყ ა ი შ ვ ი ლ ი, არქეოლოგიური მოგზაურობანი, გვ. 135 — 137.

3 ეს დაკავშირებულია ქრისტეს კვართან (პერანგი), რომელიც, საეკლესიო ლეგენდით, მარხია მცხეთაში (იხ. А. Натроев, Мцхет и его собор Светис-Цховели, Тб., 1901 г., გვ. 81 — 90).

4 ავნევი — ხალხური განმარტებით ნიშნავს მედგარს, გამბედავს, ავნელები ყოფილან მაგარი ენისანიო და მტერსაც მაგარი სიტყვით ხვდებოდნენო.

ავნევი ძველად დიდი სოფელი ყოფილა, რასაც მოწმობენ აქაური ეკლესიისა და ნიშ-სამლოცველოების ნანგრევები.

ძველი მოსახლეობა, ეტყობა, ლეკიანობისაგან აქედან აყრილა და 1715 წ. რუისის დავთრის მიხედვით დარჩენილია რამდენიმე გვარი: მაჭარაძე, სიქთურაშვილი და ბეგიაშვილი (იხ. გვ. 137—138).

საყურადღებოა ავნევის ღვთისმშობლის ეკლესია, რომელსაც აქვს ჯვრის ფორმა და დაბალი გუმბათი. ეკლესია ქვიტკირით არის ნაგები, მოპირკეთებულია ქვაფიქალით. ეკლესიის დასავლეთის მხარეს, კარიბჭეზე, ჩაშენებულია ბარელიეფიანი ქვაფიქალი, რომელზედაც გამოსახულია ნათლისღება. იგი შესრულებულია დაბალი ხელოვნებით. მისი სიუჟეტი ასეთია: მდინარეში ჩამდგარია ქრისტე, მის მარცხენა მხარეზე დგას ანგელოზი ხელში სურით. ქრისტეს თავზე აზის მტრედი (სული წმინდა), მარჯვნივ დგას იოანე (ივანე) და მას ნათელსა სცემს, მის ფეხებთან სამი თევზია.

სამხრეთის კარებთან ჩაშენებულია მეორე ფიქალქვა, რომელზედაც ამოკვეთილია მამაკაცი ხელში ჯვრით, მის მარცხენა მხარეზე გამოსახულია ადამიანის მკლავი ჯვრითა და ფოთლოვანი ტოტით. ორივე ბარელიეფი ერთი სტილისაა, ერთი და იმავე ოსტატის მიერ უნდა იყოს გაკეთებული და ჩაშენებული ეკლესიის შეკეთების დროს, მე-18 — 19 საუკ. მიჯნაზე.

აქაური ნიშები ყველა დანგრეულია, მაგრამ მლოცავი მაინც ეტანებოდა. ასეთია წმ. გიორგი — გორაობა, შიოს ნიში, თევდორეს ნიში, ივანე მახარობლის ნიში და აგრეთვე კერპის საყდარი (ნიშია), სადაც ლოცულობდნენ ბოროტი სულების წინააღმდეგ. მათ შორის ყველაზე ძლიერ სალოცავად ითვლებოდა წმ. გიორგი — გორაობა, რომელსაც შესთხოვდნენ წველასა და რძიანობას. თუ ძროხა გაშრებოდა ან უკლებდა წველას, მაშინ ძროხას ორშაბათ დღეს მიიყვანდნენ გორაობის ნიშთან და მის გარშემო შემოატარებდნენ სამჯერ, თან შესთხოვდნენ წმ. გიორგის წველის მატებას.

დედაქალს თუ რძე არ ჰქონდა, ან ცოტა მოსდიოდა, მასაც ამ ნიშთან მიიყვანდნენ. იგი ძუძუს იქვე მოიწველიდა

უხმარ ჭურჭელში, თან შესთხოვდა წმ. გიორგის რძ[illegible] გამობრუნებისას ჭურჭელს იქვე ტოვებდა და ქვაბ[illegible] მიიხედავდა.

მასვე ოჯახის ჯანმრთელობისა და კეთილდღეობისათვის დაუყენებდნენ ზვარას (მამალს, ზოგჯერ ღორსაც), რომელსაც დაჰკლავდნენ გორაობა დღეს.

ავნევში, შიგ შუა სოფელში ციხე-გალავანია, რომელსაც უკანასკნელად ფლობდა აბაშიძე, მისგან იგი უყიდია სიკა ჭილლაძეს და გალავანში თავისი სახლი ჩაუდგამს.

ციხე-გალავანი რიყის ქვით არის ნაგები და მას საკმაოდ დიდი ფართობი უჭირავს. ლეკიანობის დროს სოფელი ამ ციხე-გალავანში იხიზნებოდა. გალავანს ოთხივე კუთხეში აქვს სამსართულიანი მრგვალი კოშკი, სათოფურებითა და ქონგურებით გამართული. გალავნის კედლებზე მიშენებული ყოფილა საცხოვრებელი ბინებიც, ბუხრებითა და სარკმლებით.

ნ უ ლ ი პატარა სოფელია, გაშენებულია მაღლობზე, აქ არის ცნობილი ნულის ციხე, რომელიც აღმართულია გორაკზე და გადასცქერის ნულის არემარეს. არქეოლოგიური აღმოჩენის მიხედვით, ნული დასახლებული ყოფილა უძველესი დროიდან — VI—V საუკ. ძვ. წ. აქ ე. წ. „ხევას მიწაში" ჩნდება ძველი სამარხები, რომლებიც 1931 წ. გათხარა ე. ფჩელინამ[1].

ნული, როგორც რუისის სამწყსოს 1715 წლის დავთრიდან ჩანს, მოზრდილი სოფელი ყოფილა. მასში დასახელებული გვარები დღეს აქ არ ცხოვრობენ. ეტყობა, ლეკიანობისაგან მოსახლეობა აქედან აყრილა.

ნულის ციხე დღეს დანგრეულია, მას მაღალი გალავანი ჰქონია. შიგ ციხეში ბევრი ოთახია ორ-ორსართულიანი. შუა ადგილას აგებულია ორსართულიანი აგურის დარბაზი, დარჩენილია მისი კედლის ნაწილი და კუთხეები. ციხეში დაცულია პატარა ეკლესია — წმ. მარინე. ნაგებია ქვიტკირით და კარიბ-

---

[1] Е. Пчелина и А. Смирнова, Дневник археол. раскопок близ села Нули, გვ. 287 — 297.

შეზე ჯვარია გამოსახული. ციხე-დარბაზს უჭირავს საკმაოდ დიდი ფართობი. ციხის ქვემოთ, გალავნის გარეთ, აღმოსავლეთის მხარეზე, არის ორსართულიანი ქვის შენობის ნანგრევი, რომელსაც საჯინიბოს უწოდებენ.



ნულის ციხის ნაგებობათა ანსამბლი მიეკუთვნება მე-17 — 18 საუკუნეს.

შიგ სოფელში ერთი ეკლესიაა, რომელსაც უწოდებენ წმ. გიორგი პარასკევას, სადაც პარასკეობით მოდიან მლოცველები, საწირ-სანთლებით, აფრენენ ქათმებს და სხვა. გადმოცემით, ამ ეკლესიის ამშენებელს პარასკევა რქმევია და თავის სულის საცხონებლად აუგია.

წ უ ნ ა რ ი მდ. ფრონიდან დაშორებულია სამი კილომეტრით. ძველი ქართველი მოსახლეობა აქედან აყრილა. ახლა ოსები ცხოვრობენ. აქ დარჩენილია შესანიშნავი ძველი ქართული ეკლესია, რომელსაც ღვთისმშობელს უწოდებენ. ამაზე ვ ა ხ უ შ ტ ი შენიშნავს: „წუნარს არს ეკლესია გუმბათიანი, აწ უქმიო". აქედან ჩანს, რომ მე-17 საუკუნეში აქ მოსახლეობა არ ყოფილა. წუნარის ეკლესია ლამაზად არის ნაგები, აქვს მაღალი და სიმეტრიული გუმბათი. გარედან ტაძარი მოპირკეთებულია რუხი ჩოფურა ქვაფიქალით, შიგნით შეთეთრებულია, მხატვრობა არ ეტყობა, მას ჰქონია ქვის კანკელი, რომლის ქვედა იარუსზე ამოჭრილია ჯვრები და როზეტები.

ტაძრის ფართობია 8,70×9,50 კვ. მ. მას ჩუქურთმები არა აქვს. დასავლეთის კარის თავზე ამოკვეთილია ჯვარი, რომლის ქვეშ მოთავსებულია 12-სხივიანი როზეტი.

გუმბათს აქვს ათი სარკმელი დაღარულ ჩარჩოებში ჩასმული. სარკმლებს შორის ჩასმულია ამობურცული კუშტულები. ტაძრის სამხრეთი კედელი აღდგენილია და ზედვე უზის განახლების თარიღი — 1887 წ., ოსტატის ინიციალებით. გუმბათი გადახურულია ქვაფიქალით. ეკლესიას გალავანიც ჰქონია, შიგ სხვადასხვა დანიშნულების მინაშენებიც ყოფილა. დარჩენილია მათი საძირკვლის ნაშთები.

წუნარის ტაძარი დვანის ფრონის ხეობაში ერთადერთი ძეგლია, რომელიც მთლიანად არის დაცული და მიეკუთვნება

XII საუკუნეს. იგი ნაგებობის ტექნიკითა და გეგმით ემსგავსება თილვის ტაძარს, რომელიც იმავე პერიოდს ეკუთვნის.



ა რ კ ნ ე თ ი (ვახუშტით — ერკნეთი). ძველი მოსახლეობა აქედან აყრილა, 1725 წლის რუისის დავთრის მიხედვით აქ დარჩენილია ერთი გვარი — პაპაშვილი (გვ. 141).

არკნეთშია ერთი დარბაზული ეკლესია, ე. წ. არკნეთის ღვთისმშობელი. ამ სოფელში იერუსალიმის ჯვრის მონასტერს მამული ჰქონია და ლალის ასაღებად მოდიოდნენ იერუსალიმის ბერები, რომლებიც ჭირნახულისა და ღვინის შოსავლიდან 1/6 იღებდნენ.

ამას ადასტურებს ვახუშტის ცნობაც: „წუნარის ქვევს ზეით არს ეკლესია ერკნეთს; დგანან მთაწმინდის მონაზონნი ბერძენნი“ (გვ. 79).

ყ ო რ ნ ი ს ი მდებარეობს მტილიანის ხეობაში. მტილიანა[1] ფრონეს ერთვის ციხიასთან. ქართული მოსახლეობა ყორნისში ლეკიანობისაგან ამოწყვეტილა, დარჩენილია ნასოფლარი და ძველი კოშკები. ამაზე ვახუშტი აღნიშნავს: „ყორნისს არს ქვაბნი კლდისანი და კოშკოვანი, გარნა შემუსრნეს ლეკთა“ (გვ. 79).

ყორნისში საყურადღებოა ძველი კოშკები, რომლებიც ნაგებია კლდის ქვით, ფორმით სწორკუთხედია, მტკიცედ და ლამაზად ნაშენი. კოშკები 4—5-სართულიანია, სულ რვა კოშკია, დგანან ერთი მეორის მოშორებით.

კოშკს მაღლა აქვს გამოჭრილი ერთი შესასვლელი კარი, გარშემო გამართულია სათოფურები და სარკმლები.

კოშკის ფართობი 9×9 კვ. მ. ამ კოშკებში საყურადღებოა ერთი შვიდსართულიანი კოშკი, რომელიც მიუსაკუთრებია თეკაევს და თეკაევის კოშკს უწოდებენ. ეს კოშკი ჩამონგრეულია. დარჩენილია მისი დასავლეთის კედელი და ისიც გაბზარულია. იგი ნაგებია კლდის ქვით, ზოგან რიყის ქვაც არის გამოყენებული. ზემო სართულის ჭერი თაღიანია და თაღის

[1] მტილიანი, ანუ მტილოვანი ნიშნავს ბაღ-ბოსტნიან ადგილს (იხ. სულხან-საბა ორბელიანი, ქართული ლექსიკონი, თბ., 1884 წ., გვ. 200, სიტყვა — მტილი).

ნაგებობაში გამოყენებულია აგურიც. კოშკის სართულებში გამართულია ბუხრები, სარკმლები, კარები, თახჩები და სხვ.



კოშკის სიგრძე 9,70 მ., განი — 10,50 მ.; მისი სიმაღლე დაახლოებით აღწევს 28 მეტრს.

კოშკის უკანა მხარეზე, მეხუთე სართულის კედელზე, გარედან მიშენებულია საპირფარეშო, რომელსაც ქვეშ ფიცრები აქვს დაგებული. ასეთივე საპირფარეშო თითქმის ყველა აქაურ კოშკზე შეინიშნება. ეტყობა, კოშკი ერთსა და იმავე დროს გამოყენებული იყო თავდაცვისათვის და თავშესაფარადაც (საცხოვრებლად შიშიანობის დროს), როგორც თუშურ-ხევსურული სახლ-კოშკები[1].

კოშკს გალავანიც ჰქონია, დარჩენილია მისი შესასვლელი თაღიანი კარი. კოშკის მახლობლად დგას პატარა ეკლესია — ღვთისმშობელი, რომელიც ერთნავიანია და ქვაფიქალითაა გადახურული. ეტყობა ამ მხარის მფლობელებს კარის ეკლესიასთან, კოშკთან, სასახლეც ჰქონია მიშენებული, რომელიც გალავნით იყო შემოზღუდული.

ყორნისის ყველა კოშკი სწორკუთხაა, ნაგებობითაც ერთმანეთისაგან არ განსხვავდებიან და მიეკუთვნებიან XVII საუკუნის დასასრულს[2].

ყორნისშივე, სოფლის ბოლოს, მაღალ გორაკზე, არის კარასეთის წმ. გიორგის ეკლესია, რომელიც დაფარულია ხატის ტყით. ეკლესია ნაგებია კლდის დიდი ლოდებით, გეგმით ერთნავიანია, მისი სახურავი ჩაქცეულია. ეკლესია შემოზღუდულია ქვიტკირის გალავნით, შესასვლელ კარებში გალავანს დატანებული აქვს სათოფურები.

კარასეთი ამ მხარეში ყველაზე ძლიერ ხატად ითვლებოდა და სალოცავად მოდიოდნენ შორეულ სოფლებიდანაც. მლოცავი მას ღამეს უთევდა, მოჰქონდათ საწირ-სანთელი, მოჰყავდათ საკლავები და სხვა.

---

[1] ს. მაკალათია, თუშეთი, თბ., 1933 წ., გვ. 132 — 135; მისივე, ხევსურეთი, თბ., 1935 წ., გვ. 125 — 130.

[2] ვ. ზაქარაია, საამილახოროსა და ზემო ქართლის სადროშოს XVI — XVIII სს. ციხე-სიმაგრეები, გვ. 125.

ხალხის რწმენით, კარასეთი არჩენდა ბნედიანებს, სნეთავ-რიოსა და სულით ავადმყოფებს. კარასეთობას ასეთ ავადმყოფს ეკლესიის გარშემო შემოატარებდნენ სამჯერ ხელში ანთებული კელაპტრებით და კარასეთის წმ. გიორგის შესთხოვდნენ მის განკურნებას. თუ ავადმყოფი ქალი იყო, იგი ნაწნავებს მოიჭრიდა და იქვე ხატის ნიშში შესდებდა.

ს ა ბ ა ყ ო ყორნისიდან დაშორებულია სამი კილომეტრით. იგი მდებარეობს მაღლობზე და უკავია დაახლოებით ერთი ჰექტარი ფართობი, შემოზღუდული ყოფილა ქვიტკირის გალავნით, დარჩენილია მისი ნაწილი, დანარჩენი დაუშლიათ და აქედან გაუზიდავთ. საბაყო ძველი ნასოფლარია, აქედან გზა გადადის რაჭა-ლეჩხუმისაკენ. როგორც მისი სახელწოდებიდან ჩანს, აქ უნდა ყოფილიყო საბაყო, სადაც ქართლ-იმერეთიდან სავაჭრო საქონელი შემოჰქონდათ და გაჰქონდათ. ამას ვახუშტის ცნობაც ადასტურებს. რაჭის აღწერისას იგი ამბობს: „არს წონა, ვითარცა სხვანი მთის ადგილნი, და მოსახლენი ოსნი. გარდავალს იქიდამ და კუდაროდამ გზა ქცხილვანს ხეობასა ზედა, დვანის ხეობასა ზედა, ქართლში“ (გვ. 160).

ეს გზა, რომელიც მიდიოდა რაჭა-ლეჩხუმისაკენ საბაყოში დვანის ფრონის ხეობით, გადადიოდა ყორნისში, აქედან — ცხინვალში, შემდეგ — გორსა და თბილისში. რაჭიდან ახლაც ამ გზით გადმოდიან ფრონის ხეობაში.

საბაყოში დარჩენილია ერთი ქვიტკირის კოშკი. ნაგებია კლდის ქვით, ქვა მოვარდისფროა და კარგად ნათალი. კოშკი ოთხკუთხაა, თავმორღვეულია, სათოფეები არა აქვს.

კოშკი ოთხსართულიანია. მისი სიგრძე — 4,40 მ., განი — 5,20 მ. კარი აქვს მეორე და მესამე სართულზე, სართულებში გამართულია ბუხარი და თახჩები.

საბაყოს კოშკი ნაგებობის მიხედვით და აგრეთვე სათოფურების უქონლობის გამო უნდა მიეკუთვნოს არა უგვიანეს XV — XVI საუკუნეს.

კოშკის გვერდით დგას საბაყოს ეკლესია, რომელიც ნაგებია კლდის დიდი ლოდებით, გეგმით ერთნავიანია. სამხრეთ-დასავლეთით მას მიშენებული აქვს დახურული დერეფანი,

საიდანაც კარი შედის ეკლესიაში. კარისთავის დიდ ლოდზე გამოსახულია ჯვარი, კარებთან მიყუდებულია ქვაფიქალი ასომთავრული წარწერით. წარწერა წაშლილია, მოჩანს რამდენიმე სიტყვა. ეკლესიის ჭერი და სახურავი ჩაქცეულია. ჩრდილოეთის მხარეზე ეკლესიის კედელთან მიწის ქვეშ არის ქვით ნაგები აკლდამა, რომელშიაც ადამიანის ჩონჩხის ძვლებია. აკლდამა საკმაოდ დიდია, მისი ფართობი 5×2,5 კვ. მ.

საქართლის ციხე მდებარეობს ძვანის ფრონის სათავეში, მას ჩამოუდის საქართლის წყალი, რომელიც შეერთვის ფრონეს. ციხისაკენ გზა მიდის სოფ. ყორნისიდან, საიდანაც იგი დაშორებულია 10—12 კილომეტრით. გზაზე ნასოფლარია ე. წ. „არ მინდა", სადაც დარჩენილია ქვიტკირის ძველი ეკლესია, შემდეგ გზა მიემართება ნასოფლარ-ნავენახარზე. აქედან იწყება ტყიანი მთა, რომლის თავზე დგას საქართლის ციხე.

ეს ციხე ქართლ-იმერეთის საზღვარზეა და, ხალხის თქმით, ამ ციხის იქით ტყვეები არ მიყავდათ.

საქართლის ციხე გამაგრებული ჰქონია გივი ამილახვარს, როდესაც მან მოუწყო აჯანყება ნადირშაჰს[1]. ამ ციხეს უკანასკნელად ფლობდნენ ხერხეულიძენი. საქართლის ციხე დაფარულია ტყით და შორიდან იგი არ მოჩანს. ციხის ფართობი მოიცავს დაახლოებით ნახევარ ჰექტარს. ციხე ძნელი მისადგომია: ჩრდილო-დასავლეთით მას აკრავს ღრმა ხევი, მხოლოდ აღმოსავლეთ-სამხრეთის მხრიდან შეიძლება ციხის გალავანში შესვლა.

ციხე ნაგებია კლდის ქვით, დუღაბით. მისი ნაგებობის ტექნიკისა და გეგმის მიხედვით იგი ძველია (XI—XII საუკ.). მხოლოდ შემდეგში მისი ზოგი ნაწილი გადაუკეთებიათ. ციხის ნაგებობა მტკიცეა, რასაც ვახუშტიც აღნიშნავს: „წორბნის ზეით, ამ წყალზედ, მთასა შინა, არს ციხე საქართლისა მაგარ" (გვ.79).

ციხეს აქვს ორი კოშკი: ერთი ჩრდილო-დასავლეთისა და

[1] ივანე ორბელიანი, საქართველოს ცხოვრება (ქარ. ცხოვრება, ნაწ. II, თბ., 1854 წ., გვ. 363).




მეორე სამხრეთ-დასავლეთის კუთხეში. კოშკები ჩაქ[illegible] კოშკი ოთხსართულიანია, მისი წინა მხარე მომრგვალებულია. კოშკის კარი გამოდის ეზოში. კოშკის ფართობი 6,50×5,50 კვ. მ. სართულების კედლებში დატანებულია სათვალთვალოები, სათოფურები არა აქვს.

კოშკის დასავლეთის მხარეზე შემდეგში მიუშენებიათ ორსართულიანი ფარდული, რომელიც ნაგებია კლდის ქვით. მისი კედლის სიმაღლე 7—9 მეტრამდეა. ეს მინაშენი დაშლილია და ამიტომ ძნელია მისი გეგმის დადგენა. ამ კედელს ზემოთ აქვს ორი სათოფური. კედლისა და კოშკის დასავლეთის კუთხეში მიშენებულია წყალსაცავი, რომლის სიღრმე 1,70 მ. ამ კედლის პირველი კოშკი შეერთებული ყოფილა მეორე კოშკთან, მათ შორის მანძილი 17 მ.

მეორე კოშკი დაშლილია, დარჩენილია მისი პირველი და მეორე სართული. იგი მოთავსებულია ციხის სამხრეთ-დასავლეთის კუთხეში, მისი კარიც გამოდის ეზოში. პირველ სართულში სამივე მხარეზე გამოჭრილია სათვალთვალოები. ციხე შემოზღუდულია მაღალი გალავნით, რომელიც გარედან გამაგრებულია ხუთი ბურჯით. გალავნის სიმაღლე გარედან აღწევს 5—7 მეტრამდე, შიგნიდან კი — 1,5 მ. აღმოსავლეთისა და სამხრეთის მხარეზე გალავანს აქვს სათვალთვალო, საიდანაც მტერს შეეძლო მიდგომა.

გალავანს აქვს ერთი შემოსასვლელი კარი აღმოსავლეთის მხრიდან. კარი თაღიანია, გვერდებში გამართულია საკედურები. გალავნის ეს კარიც ძნელი მისადგომია, იგი მიწიდან ორი მეტრის სიმაღლეზეა და საკედურით იკეტებოდა.

ერთი სიტყვით, საქართლის ციხე დვანის ფრონის ხეობაში ღირსშესანიშნავი ძეგლია, როგორც ქართლ-იმერეთის სასაზღვრო სიმაგრე. მით უმეტეს, როგორც აღვნიშნეთ, დვანის ფრონის ამ ხეობაზე გადადიოდა ქართლ-იმერეთის გზა, რომელიც დღესაც მოქმედებაშია. ეს გზა ხელს უწყობდა იმერლების გადმოსახლებას ქართლში, ფრონის ხეობაში, სადაც მათ იზიდავდა აქაური ლამაზი ბუნება, სალი ჰავა და ნოყიერი მიწა.

ამას ვახუშტიც აღნიშნავს: „არამედ ხეობა დვანისა არს




ვენახოვანი, ხილიანი, მარცვლითა ყოვლითა ნაყოფიერი" (გვ. 79).

ფ ც ი ს  ფ რ ო ნ ე  ადმინისტრაციულად შედის ქარელისა და ზნაურის რაიონში. ფცის სათავეს უწოდებენ ფრონეს და იგი შედგება რამდენიმე შენაკადისაგან: აბანოს წყალი, ბრეძის წყალი, წალვლის წყალი, ოქორის წყალი და სხვა. ყველა შენაკადი ერთდება სოფ. აბისთან და ფციდან იგი ფცის სახელწოდებით ერთვის მტკვარს დოღლაურთან.

ფცის ფრონის სათავე ლოხინა-პერანგას მთაშია. ვახუშტის აღწერით: „დვანის წყლის დასავლეთით არს ფცის წყალი და დის ლოხოისა-პერანგას მთათაგან, მოდის სამჴრით და მიერთვის მტკვარს ჩრდილოდამ. კიდესა მტკვრისასა არს ქვენა-ტკოცა" (გვ. 79 — 80).

ისტორიულ წარსულში ამ ხეობას თავისი გეოგრაფიული მდებარეობით ჰქონდა სტრატეგიული მნიშვნელობაც: აქედან გზა გადადიოდა შუა ქართლიდან იმერეთში (საჩხერე-ჭიათურა-ქუთაისი).

ფცის ფრონის სოფლები განლაგებულია მდინარის შენაკადების ნაპირას, მოსახლეობა შეჯგუფებულია, არის ძველი ნასოფლარები. ბევრია ახლად გაშენებული სოფელიც.

ფცის ფრონის სათავეში ძველი ქართული სოფლები ლეკიანობისაგან დაცლილა, შემდეგ აქ გადმოსახლებულან ოსები, რომლებსაც უჭირავთ ძველი ნასოფლარები დაწყებული წკნელისი-ოქონიდან გომარეთამდე

აქაურ სოფლებს თითქმის ყველას შემოუნახავს თავისი ძველი სახელწოდება.

**ფცის ფრონის სოფლები ვახუშტის აღწერის მიხედვით:**

1. ქვენატკოცა
2. მოხისი
3. ბერძენაული
4. ფცა
5. ტკოცა
6. ავლევი
7. ღოღეთი
8. ქვათეთრისი
9. მძვივლეთი
10. სხლითი
11. მულრისი
12. ფრინევი.

13. თამარაშენი
14. ცეროვნისი
15. აზისი
16. წაღვლი
17. საციხური
18. ბრეძა
19. აბანო
20. წყღულეთი
21. ჭვირნისი
22. ზალთა
23. ქალეთი
24. ბათქინეთი
25. მეტეხი
26. ავლევი
27. წირეთი
28. ატოცი
29. ურმის-ქელი
30. მწიფლისი
31. ღარისთავი
32. შინდარა
33. სურნისი
34. თიღვა
35. ძალისა
36. მუხაური
37. ოქორა
38. ხტანა
39. თერეგვანი
40. ახალშენი
41. არამგამა
42. ხუნდის-უბანი
43. მთვარეული
44. ტყისუბანი
45. ოქონა
46. კნოლე

(ვახუშტი, გვ. 203).

ამათში ნასოფლარია წირეთი, ურმის-ქელი, მწიფლისი, არამგამი, მთვარეული.

დანარჩენი სოფლები დღესაც დასახლებულია. მხოლოდ ზოგიერთ მათგანს დამახინჯებული აქვს სახელები. მაგალითად, სურნისი, ახლა ამბობენ — სუნისი, ხტანა — ვახტანა, კნოლე — კნოლევი, ჭვირნისი — ჭვრინისი, — მძვილეთი — ძვილეთი, ტყისუბანი — ახლა ეწოდება ზნაური (რაიონის ცენტრია), წირეთს — ნაბაკევი[1].

**არის ახლად გაშენებული სოფლებიც:**

1. ოონჩა
2. ბაყაანი
3. შაქშაქეთი
4. კოროლი
5. ბადანი
6. იკაანთუბანი

---

[1] ეს სოფლები აღნუსხულია რუისის 1715 წ. დავთარში, გარდა 12 სოფლისა (ქვენა-ტკოცა, მოხისი, ბერძენაული, წაღვლი, ფლევი, ღოღეთი, ქვათეთრისი, მძვილეთი, სხლითი, შინდარა, მუხაური, მთვარეული) გვ. 145 — 171.

7. ალიბარი
8. ნედლათი
9. ლარისთავი
10. ჩრდილი
11. ლისა
12. გადიგინა
13. შინდარა
14. ხაბალაანთ უბანი
15. წკნელისი
16. გიორგი წმინდა
17. კოდა

ჩვენ აქ შევჩერდებით იმ სოფლებზე, რომლებიც საყურადღებონი არიან თავიანთი ისტორიული წარსულითა და მატერიალური კულტურის ძეგლებით.

მ ო ხ ი ს ი მდებარეობს ფცისა და ალის ფრონის შუა. იგი შედის ქარელის რაიონში. მოხისის სახელწოდება, ხალხური განმარტებით, წარმოშობილია მუხისაგან: ძველად მოხისის მიდამო მუხის ტყით ყოფილა დაფარული, რომლის ნაწილი ახლაც შერჩენილია მისი ჩრდილოეთის ქედზე.

მოხისს დიდი ფართობი უჭირავს: მისი საზღვრები იწყება მტკვრის ნაპირიდან, მას ესაზღვრება სოფლები: ბერძენაული და კოდა ჩრდილოეთით, დასავლეთით კი — ვაყა, მასვე აკრავს ჩრდილოეთით ფცისა და დირბის მინდვრები.

მოხისს ვახუშტი უწოდებს დაბას და ამბობს: „სიმონეთსა და ქვენა ტკოცას შუა არს მოხისი, დაბა დიდი, ცეცხლიჯვრის მთის ძირს; და ამისი მინდორი მტკვრამდე უწყლო, არამედ მოსავლიანი ყოვლითა მარცვლითა“ (გვ. 80).

მოხისს ჩამოუდის მდ. სურამულა, რომელსაც ვაყის ბოლოში შეერთვის ალის ფრონე.

მოხისი არაერთხელ გამხდარა მეფე-მთავართა შორის ბრძოლის ასპარეზი. 1510 წელს იმერეთის მეფემ, ბაგრატმა, მოხისში დაამარცხა ქართლ-კახეთისა და საათაბაგოს გაერთიანებული ლაშქარი[1].

1523 წელს მამია გურიელი გადმოსულა მოხისში ლევან კახთა ბატონის დასახმარებლად, რომელსაც ებრძოდა ქართლის მეფე დავით VIII. ბრძოლა მოხდა მოხისში, სადაც გურიელმა გაიმარჯვა დავით მეფეზე[2].

[1] ქართლის ცხოვრება, II, გვ. 487.

[2] ვ ა ხ უ შ ტ ი ბ ა გ რ ა ტ ი ო ნ ი, **საქართველოს ცხოვრება 1469 —** 1800-მდე, გამოცემა მეორე, ზ. ჭიჭინაძისა, თბ., 1913 წ., გვ. 29.



ძველი მოხისი ლეკიანობისაგან ამოწყვეტილა. დარჩენილიყო ნასახლარი ადგილები. შემდეგ ხელახლად მოშენებულა. პირველად აქ დასახლებულა ღვალაძე, შემდეგ სხვებიც გადმოსულან, უმრავლესობა — იმერეთიდან.

მოხისელებს მებატონე არ ჰყოლიათ. მოხისი ყოფილა საეკლესიო და გადასახადს აძლევდნენ მცხეთის საკათალიკოსოს. მოხისი შეტანილია მცხეთის საპატრიარქოს მამულების სიაში თავისი ადგილ-მამულით[1]. ამასთანავე ნაჩვენებია ის თანხაც (129 მან. და 60 კაპ.), რომელსაც იხდიდა მოხისი და ოსიაური[2]. ამასთანავე მცხეთის სვეტიცხოვლის 1392 წლის სოფლის შეწირულთა სიაში მოხსენიებულია მოხისიც[3].

მდინარე სურამულას გაღმა მამულები ციციშვილებისა ყოფილა, გამოღმა კი — საეკლესიო, რომელსაც მოხისელები ამუშავებდნენ. მცხეთის მონასტერს მამულით სარგებლობაში უხდიდნენ ღალას, დღიურზე ნახევარ კოდს და მათ აბარებდნენ მცხეთის კათალიკოსს. შემდეგ მოხისელები ამხედრებულან და ღალაზე უარი უთქვამთ. კათალიკოსს მოხისელები ღალისაგან გაუთავისუფლებია, მხოლოდ უთხოვია, ყოველწლიურად თითო ჩანახი პური მიეცათ სასეფისკვეროდ[2]. მოხისელებში დღემდე შემონახულია ამ სოციალური ბრძოლის დამახასიათებელი ასეთი ეპიზოდი:

კათალიკოსისაგან რომ გათავისუფლებულიყვნენ, მოხისელებს თავი მოუგიჟიანებიათ. ერთხელ მოხისელები კათალიკოსს დაუბარებია ძეძვის მოსაჭრელად. მოხისელებს ცულებზე თოკები გამოუბამთ და შორიდან ესროდნენ ძეძვს მოსაჭრელად. კათალიკოსს ეს გაჰკვირვებია და შეჰკითხვია — ასე რატომ იქცევითო?

მათ უპასუხიათ — ეკალი რომ არ შეგვერჭოსო. კათალიკოსს უთქვამს, არზა მოიტანეთ, რას სჩივითო. მოხისელებს დაუწერიათ არზა და მის წასაღებად ურემში გუთნეული შეუბამთ.

[1] А. Натроев, Мцхет и его собор Светис-Цховели, Тб., 1901 г., стр. 368, 370, 375 (შენიშვნა).

[2] А. Натроев, იქვე, გვ. 375 (შენიშვნა).

[3] თ. ჟ ო რ დ ა ნ ი ა, ქრონიკები, ნაწ. II, გვ. 195.

როდესაც მისულან, კათალიკოსს უთქვამს: ასე ცარიელ[illegible] ამდენი ხალხი რად მოხვედითო?

მოხისელებს უპასუხიათ: არზა მოგართვით, რომელშიც იმდენი რამ სწერია, რომ გუთნეულმა ძლივს წამოიღოო. კათალიკოსს გაჰკვირვებია მოხისელების ასეთი მოქცევა და ისინი გაუთავისუფლებია.

ამას მოხისელები დღეს ღიმილით იგონებენ: საბჭოთა მოხისი სახეშეცვლილია, — იგი დაწინაურებული სოფელია და, რასაც ხალხი ძველ მოხისელებს მიაწერდა, დარჩება მხოლოდ ძიმე წარსულის მოსაგონრად.

მოხისი ისტორიული ძეგლებით ღარიბია. აქ ყოფილა ერთი პატარა ძველი ეკლესია, რომელიც დაუშლიათ მე-19 საუკუნის ბოლოს და აუშენებიათ ერთნავიანი აგურის ეკლესია წმ. გიორგის სახელობისა. ეკლესია მოცულობით პატარაა, შიგ და გარეთ შელესილია, მხატვრობა არა აქვს და არც რაიმე წარწერა. ნაგებობის მხრივ საყურადღებო ძეგლს არ წარმოადგენს.

წინათ ამ ადგილას ყოფილა ძველი სამლოცველო, რომელიც დაუშლიათ და ეს სადა საყდარი აუგიათ. მით უმეტეს, ამ საყდართან ძველად, წმ. გიორგის თაყვანისცემასთან დაკავშირებით, 10 ნოემბრს (ძვ. სტ.) იმართებოდა ხატობა და მოუდიოდა მრავალი მლოცავი. ხალხის ცრურწმენით მოხისის წმ. გიორგი ჰკურნავდა სულით ავადმყოფებს, რომლებიც ხატობაზე მოჰყავდათ, ღამეს უთევდნენ და შესთხოვდნენ წმ. გიორგის მათს განკურნებას, ვისაც ჰქონდა შეთქმული, მოჰყავდა საკლავი, მოქონდა საწირ-სანთლები და აქ ასრულებდა სხვადასხვა რიტუალს.

დასასრულს იმართებოდა ლხინი, ტაშ-ფანდურა, ჭიდაობა და სხვა გართობანი. აქვეა რიყის ქვით ნაგები ოთხკუთხა კოშკი, რომლის პირველი სართული გამოყენებული ყოფილა ეკლესიად. მას შერჩენილი აქვს ქვის კანკელი. აქედან ქვის კიბე ადის მეორე სართულზე. სართულები თაღიანია.

მეორე სართულიდან ქვის კიბე ადის მესამე სართულზე, მას ჰქონია სათოფურები, რომლის ნაწილი ამოშენებულია.




კოშკი და ეკლესია შემოზღუდული ყოფილა ქვიტკირის გალავნით. ლეკების თავდასხმისას მოხისელები ამ გალავანში იხიზნებოდნენ და კოშკიდან მტრის მოძრაობას ზვერავდნენ.

ფ ც ა მდებარეობს ფცის ფრონის მარცხენა მხარეზე. ფცა მოზრდილი სოფელია, აქ ცხოვრობენ იმერეთიდან გადმოსული ქართველები. ძველი მოსახლეობა, ლეკიანობის გამო, აქედან გახიზნულა. ძველი გვარებიდან დარჩენილია მხოლოდ ბერუაშვილი და კოკუაშვილი (რუისის 1715 წ. სიგელი, 169—170).

სოფლის მებატონე ყოფილა დათა ბაგრატიონი, რომელიც ლეკებისაგან თავდასაცავად ფცის გლეხებს გადმოუყვანიათ ნულიდან.

ბაგრატიონნს ეს საქმე უკისრია და ფცაც ხელში ჩაუგდია. გლეხები მას აძლევდნენ ღალას: დღიურზე ორ კოდ ჭირნახულს და წელიწადში ერთ მუშახელს.

შიგ სოფელში ერთი დიდი კოშკია, მის გვერდით დგას ერთნავიანი ქვიტკირის პატარა ეკლესია, გარშემო ჰქონია გალავანი, ახლა დარჩენილია მისი მცირე ნაწილი. კოშკი მრგვალია და ოთხსართულიანი. იგი ნაგებია კლდისა და რიყის ქვით, ზედა სართული კი აგურით არის ნაშენი. შესასვლელი კარი აქვს პირველ სართულზე, აღმოსავლეთის მხარეს. სართულებზე ასასვლელი კიბე შიგ კედელშია ჩატანებული, აღმოსავლეთ-დასავლეთის მიმართულებით.

პირველი სართულის დიამეტრი — 5 მ., მისი ჭერი თალიანია, აქვს ბუხარი და სამი სარკმელი.

მეორე სართული მაღალია, მისი გუმბათიანი ჭერი ნაგებია აგურით, შუაში აქვს ერდო (სანათური) და აღმოსავლეთით ერთი კარი, რომლის თავზე გარედან გამოსახულია ჯვარი. ამ სართულის სიმაღლე — 6 მ., კედლებში გამართულია სათოფურები.

მესამე და მეოთხე სართული ჩაქცეულია, გარშემო აქვს სათოფურები. ეს კოშკი სასოფლო ყოფილა და ლეკიანობის დროს სოფელიც აქ იხიზნებოდა. კოშკი XVII—XVIII საუკუნეთა მიჯნაზეა აშენებული.

ა ბ ი ს ი ფცის ფრონის ხეობაშია. აბისის ხიდთან ერთიან-




დებიან აბანოსა და ბრეძის წყლები. ლეკების შემოსევებისაგან ძველი აბისი ამოწყვეტილა, ძველი გვარიდან დარჩენილია მხოლოდ ირემაძე.

დღეს აქ ცხოვრობენ იმერეთიდან გადმოსული გვარები: ნიორაძე, კვინიტაძე, კილასონია და სხვა.

აბისში საყურადღებოა ციხე-დარბაზი. იგი ნაგებია კლდის ქვით. მას აქვს ოთხი კოშკი. გარედან კოშკები მომრგვალებულია. სამხრეთის მხარეზე კოშკზე მიშენებულია პატარა ეკლესია, დასავლეთით კი საცხოვრებელი ბინა. ციხე-გალავანს შესასვლელი კარი აქვს სამხრეთით, რომელიც შედის ეკლესიის დერეფნიდან, შემდეგ აქედან ქვის კიბით კოშკზე ადის, საიდანაც ეკლესიის ბანით ციხე-დარბაზში შედიოდნენ. მისი ზედა სართული დაშლილია და სართულებიც ქვა-ღორღით არის ამოვსებული. კოშკები სამსართულიანია, კედლებში გამართულია სათოფურები, სარკმლები და ნიშები. ერთი გასასვლელი კარი აქვს ჩრდილოეთის კედელში, საიდანაც შედიოდნენ მინაშენში, რომელშიც გამართულია ბუხრები, სარკმლები და ნიშები. მინაშენიც სამსართულიანია და, ეტყობა, საცხოვრებლად იყო გამოყენებული. ციხე-გალავანს პატარა მოედანი აქვს და ამ მოედნიდან შედიოდნენ კოშკის მეორე სართულში.

ციხეს ჩამოუდის პატარა რუ. აქვეა ძველი სასაფლაოც. რუს გაღმა დგას ერთი დიდი ცაცხვი, რომლის გვერდით ამირეჯიბს სახლ-კარი ჰქონია (ნასახლარია). ზეპირგადმოცემით იგი აუშენებია მახვილაძეს აბისის დასაცავად.

ციხის ეკლესიას კარისთავზე ჰქონია წარწერიანი მარმარილოს ფიქალი, რომელიც ამოუღიათ და დაუმტვრევიათ (კვალი ახლაც ეტყობა).

ამ წარწერის ნამსხვრევები ადგილზე შეუგროვებია პ. ზ ა ქ ა რ ა ი ა ს და მისი ტექსტიც აღუდგენია[1]. წარწერაში

---

1 პ. ზ ა ქ ა რ ა ი ა, „საამილახოროსა და ზემო ქართლის სადროშოს XVI — XVIII სს. ციხე-სიმაგრეები“ (საქარ. მეც. აკად. მოამბე, ტ. XX, № 1, თბ., 1958 წ., გვ. 123).



სურ. 6. აბისის ციხე-დარბაზი

მოთხრობილია: „წყლისაკენ წმინდა გიორგი, ხმელეთისაკენ ნათლისმცემელი, შუაზე ერთი კოშკი დგას არავისგან ასაღებელის. ჩვენ ზაალ მახვილაძემ ჩვენს სასულიეროთ და ამ სოფლის მოსარჩენათ აღვაშენე ესე ეკლესია ნათლისმცემლის დედისა დიდებულისა დიდხანს ლეკსგან, ოსისგან ხარაბა (აოხრებული) იყო, აღვნიშნე მოსახსენებლად სულის ჩემისა. ქკს: უმბ (=1754 წ.).

ამ წარწერიდან ირკვევა, რომ აბისი დარბეული ყოფილა ლეკებისა და ოსებისაგან, სოფლის მათგან დასაცავად ზაალ მახვილაძეს ეს ციხე-დარბაზი ეკლესიით აუგია 1754 წელს.

მაგრამ, როგორც ირკვევა, მისი მემკვიდრე, გლახა მახვილაძე, აბისელებს თავდასაცავად ციხე-დარბაზში არ უშვებდა. ამავე 1789 წელს ერეკლე II გაუცია ასეთი ბრძანება: „ჩვენი ბრძანება არის მახვილაძევ გლახავ, მერე ეს აბისელები



ვინც ვინ დღეს მანდ სახლობენ, როდესაც მაგ შენს ციხეში დასახიზნავათ, მოვიდნენ და არ შეუშვით ფიცითა, გწერ[illegible] რომ მაგ ციხეს ძირიდამ გადმოგიბრუნებთ. ასე იცოდე, თუ რომ არ შეუშვი. ნოემბრის ით (19), ქნკ უოზ (=1789 წ.).

როგორც ვხედავთ, ამ ბრძანებით ერეკლე II მახვილაძეს ემუქრება ციხის დანგრევით, თუ იგი აბისელებს სახიზრად ციხეში არ შეუშვებდა.

აბისელებიც ამის გამო მტრობდნენ მახვილაძეს და, როდესაც, ხალხის გადმოცემით, აბისის მამულზე ჩამოვარდნილა დავა მახვილაძესა და მის სიძეს ამირეჯიბს შორის, აბისელები მიმხრობიან ამირეჯიბს და მის სასარგებლოდ დაუფიცავთ. აბისიც ამირეჯიბს დარჩენია, მახვილაძე კი აქედან გაუძევებიათ.

ციხის ეკლესია ერთნავიანია, მას უწოდებენ „მაცხოვარლხენას“, ხატობა სცოდნიათ სამებობას.

აბისის ციხე-დარბაზი მოცულობით არ არის დიდი, ციხის მოედნის ფართობი შიგნით 7×5 კვ. მ. მისი ტევადობა გაანგარიშებული უნდა ყოფილიყო მოსახლეობის რაოდენობაზე. ციხის მფლობელი მახვილაძე ყოფილა სამი კომლი, აბისის მცხოვრებიც 1715 წ. რუისის დავთრის მიხედვით რამდენიმე კომლი ყოფილა.

ლეკები აწიოკებდნენ აბისელებს და, ვინც ციხე-გალავანში ვერ თავსდებოდა, ატოცისაკენ გარბოდა, რადგანაც ატოცის საჯვარეს იქით ატოცის წმ. გიორგი ლეკებს არ უშვებდა, თვალებს უბრმავებდათ.

ერთხელ ლეკები ქურდულად შემოპარულან აბისში. ოჯახები თავიანთ სახლებში ჩაკეტილან. ლეკებს ერთი ოჯახისათვის ცეცხლი წაუკიდებიათ. ამ დროს ოჯახში ყოფილან იმერეთიდან გადმოსული მეღვინეები თავიანთი რუმბებით. იმერლების დახმარებით ცეცხლი ღვინით ჩააქრესო.

ატოცი ფცის ფრონის მარჯვენა ნაპირზეა. სოფელი

---

1 ეს საბუთი ინახება საქ. მეც. აკად. ხელნაწერთა ინსტიტუტში, ფ. +(d 1729.



მაღლობზეა გაშენებული, იგი ურწყავია, სამაგიეროდ აქვს კარგი წყარო. ატოცი მოზრდილი სოფელია, მოსახლეობენ იმერეთიდან გადმოსული ქართველები. ატოცი ძველად დიდი სოფელი ყოფილა, მაგრამ ლეკიანობისაგან ამოწყვეტილა. ძველი გვარებიდან, 1715 წ. რუისის დავთრის აღწერით, დღეს აქ ცხოვრობენ: სამარღანიშვილი, გულიკაშვილი, ბასილაშვილი და ხეხელაშვილი (გვ. 161).

აქაური აზნაურები ყოფილან სამარღანიშვილი და დიდებულიძე. გადმოცემით, სამარღანიშვილი მოსულა სამეგრელოდან სამარღანიოდან, გვარად მარღანია. შემდეგ აქ იმერეთიდან გადმოსულა დიდებულიძე, თავდაპირველად მათი გვარი ყოფილა შოთაძე და ამ შოთაძეებს ჩხარიდან ატოცში გადმოუტანიათ წმ. გიორგის ხატი და იგი დაუსვენებიათ საჯვაროზე (ატოციდან ნახევარი კილომეტრია).

(დიდებულიძეს (შოთაძეს) უთხოვია ნებართვა, რომ ხატი მოეთავსებინა ატოცის მთავარანგელოზის ეკლესიაში, რომელიც ატოცის ციხე-გალავანში იყო.[1]

ამ ციხე-გალავნის ეზოში მოთავსებულია ატოცის ძველი ტაძრის ნანგრევი. ეკლესია ქვიტკირით არის ნაგები და მოპირკეთებულია ჩოფურა ქვაფიქალით. ურევია დიდი ლოდებიც. შიგნით ეკლესია შელესილია, მხატვრობა არ ეტყობა. ეკლესიის სახურავი ჩაქცეულია, დარჩენილია საკურთხევლის თაღიანი ნაწილი. ეკლესია კარგი ნაგებია, დარბაზული ტიპი-

---

[1] ანალოგიური თქმულება არსებობს სადგერის ეკლესიაზე, სადაც შოთაძეები ყოფილან სადგერის ჯვრისა და ხატის მხლებელნი და მცველნი. მე-16 საუკ. სამცხეში თურქთა ბატონობის დამყარების შემდეგ, შოთაძეებს სადგერის ჯვარი და ხატი გადაუტანიათ ჩხარში (იხ. ს. მ ა კ ა ლ ა თ ი ა, ბორჯომის ხეობა, თბ., 1957 წ., გვ. 32). ეტყობა, შოთაძეებმა ჩხარიდან სადგერის ჯვარი და ხატი ატოცში გადმოასვენეს და მას აქ ეწოდა ატოცის წმ. გიორგი. აქედან მე-17 საუკ. მეორე ნახევარში ეს ჯვარი ისევ ჩხარში გადაუტანიათ.

ექ. თ ა ყ ა ი შ ვ ი ლ ი, ჩხარის ეკლესიის სიძველენი (სადგერ-ჩხარის ჯვარი, მისი წარწერები). საქ. სახელმწიფო მუზეუმის მოამბე, ტ. XV, თბ., 1948 წ., გვ. 165.

სადგერ-ჩხარის ეს ჯვარი დღეს ინახება საქ. ხელოვნების „მეტეხის" მუზეუმში.

საა და საკურთხევლის კედელში ჩაშენებულია რეზონანსი-სათვის ორი ქვევრი. ტაძრის დასავლეთი ნაწილი მთლად მორღვეულია.

მშენებლობის, ტექნიკისა და საშენი მასალის მიხედვით მთავარანგელოზის ეს ეკლესია ძველია (X საუკ.).

ტაძრის ჩრდილოეთით კვადრატული ფორმის მინაშენია, რომლის სიგრძე 6,50 მ, განი 6,50 მ. მისი სიმაღლე უთანასწორდება ტაძრის სიმაღლეს. მინაშენის მოედანი სწორია, ამბობენ, რომ მტრის მოახლოებისას ამ მინაშენზე კოცონს ანთებდნენ და ამით ნიშანს იძლეოდნენო.

ტაძარს გარშემო არტყია ციხე-გალავანი, რომელსაც უჭირავს დაახლოებით ნახევარი ჰექტარი ფართობი. ციხე-გალავანი ქვიტკირით არის ნაგები. ოთხივე მხარეს ჰქონია სამსართულიანი კოშკი. გალავანი მაღალია, მისი კედლის სიმაღლე უტოლდება კოშკისას, მას სათოფურები ჰქონია. გალავნის კედელი შერჩენილია დასავლეთის მხარეზე, საიდანაც მას გზა ჩაუდის და სადაც ციხის ეზოდან გამოდის კარგი წყარო, რომელსაც მთელი სოფელი ხმარობს.

ატოცის მოსახლეობა ამ ციხე-გალავანში იხიზნებოდა და აქედან ებრძოდა კარზე მომდგარ ლეკ-აბრაგებს. ეს ციხე-გალავანი აშენებულია XVIII საუკუნეში.

აქვეა ატოცის წმ. გიორგის ეკლესია, რომელიც არ წარმოადგენს ისტორიულ სიძველეს, მისი აშენება დაუმთავრებიათ 1905 წელს. მასში ყოფილა „სასწაულთმოქმედი“ ატოცის წმ. გიორგის ხატი, რომელსაც დიდძალი მლოცავი მოუდიოდა თურმე[1]. იგი ითვლებოდა ფრონის ხეობაში ყველაზე ძლიერ ხატად, რასაც ვახუშტიც აღნიშნავს: „არს ეკლესია ატოცს, წმინდის გიორგისა, სასწაულიანი“-ო (გვ. 79).

ხალხის რწმენით, ატოცის წმ. გიორგი არჩენდა სულით ავადმყოფებს და ხატობას ისინი აქ მოჰყავდათ საწირ-საკლავით, დგებოდნენ ღამისთევით და ასრულებდნენ სხვადასხვა

[1] ატოცის წმ. გიორგის ხატზე წარწერები წაკითხული აქვს მელვინეთუხუცესიშვილს (იხ. M. Brosset, Voyage archèologique, ნაწ. III, 1851 წ., გვ. 107).



რიტუალს: ვისაც ჰქონდა შეთქმული, იგი კისერზე დაიდებდა ხატის ჯაჭვს, ე. წ. „დადიანს“ და სამჯერ მუხლმოყრით გარშემო შემოუვლიდა ეკლესიას, ხატს დაუკლავდნენ კურატებს, ყოჩებს, აფრენდნენ მამლებს და სხვა.

ზოგი მლოცავი ეკლესიას ბამბის ძაფს შემოავლებდა (ე. წ. ღვთისმშობლის სარტყელი), ზოგი ავადმყოფი ცეკვით შემოუვლიდა, ხატის რჩეული ქადაგად ეცემოდა და სხვა. ატოცის ხატობას უწოდებდნენ ქაშეთობას, იგი იწყებოდა სექტემბრის ბოლო კვირას და გრძელდებოდა 1-ლ ოქტომბრამდე.

ატოცის ხატის სასწაულთმოქმედებაზე ბაგრატ ბატონიშვილი მოგვითხრობს შემდეგს: „1817 წ., აპრილის 23, დღესა ორშაბათს, თვით დღესასწაულსა მისსა იქნა ესე სასწაულ ეკლესიასა მისსა ატოცს: შჰთამოვიდა გველეშაპი დიდი და საზარელი გარემოერტყა ეკლესიასა და ჩაიდო კუდი თვსი პირში კარებთანა, ოდეს მლოცავნი ხალხნი მოვიდის, გამოიღის პირიდან კუდი და შეუშვის ეკლესიად და კ~დ ჩაიდვის ისევ პირს კუდი თვისი და გამოსვლასავე ესრეთ ჰყვის, ესე გველეშაპი იყო მოხვეულ საყდარსა სამ დღე და ღამეს და მეოთხე დღეს უჩინო იქნა“[1].

ასეთივე ცრუმორწმუნეობის ნაყოფია მეორე ანალოგიური თქმულება ატოცის თვალზე, რომლის შესახებ გაზ. „დროების“ კორესპონდენტი წერდა[2].

ატოცის ჩრდილო-აღმოსავლეთით, გულიკაანთ უბნის ქვემოთ, არის ე. წ. „ქვაბთქალას“ ეკლესია, მდინარე ფრონის გამოღმა. თითქმის დაფარულია მუხითა და რცხილის ტყით. იგი ერთნავიანია. ნაგებია კლდის ქვით. ეკლესია დანგრეულა, აქვეა ნასოფლარიც. გადმოცემით, ამ სოფელს ლეკები დასცემიან, ხალხი აქედან გახიზნულა. ერთი ქალიშვილი კი ამ ეკლესიაში დამალულა. ლეკებს იგი ჩქარა უპოვიათ და გაუტაციათ. გზაში ლეკებს მისი გაუპატიურება მოუნდომებიათ. ქალს ღვთისთვის უთხოვია: ამას გადამარჩი-

---

[1] ბაგრატ ბატონიშვილი, ახალი მოთხრობა, თბ., 1941 წ., გვ. 156.

[2] გაზ. „დროება“, 1878 წ., № 62, „ატოცის თვალი“.

ნე და ქვად მაქციეო. ეს ქალიც გაქვავებულა და ლეკებს იგი იქვე ჭალაში დაუგდიათ. ამ ქვას უწოდებენ ქვადედაკაცას, ჭალასაც დღესაც ქვადედაკაცას ეძახიან.

ქვადედაკაცა ახლაც იქვე ძევს. ეს არის ერთი მეტრის სიგრძე კლდის ქვა, რომელსაც თავი აქვს ადამიანის თავის მსგავსი, მხოლოდ ხელ-ფეხი არა აქვს. ამ ქვას ხელს არ ახლებდნენ. ზოგჯერ მას სანთლებსაც უნთებდნენ. როდესაც გვალვა დგებოდა, დედაკაცები ვედრებაზე დაივლიდნენ სოფელში, აგროვებდნენ საწირს, მერე მივიდოდნენ ქვადედაკაცასთან, გადააბრუნებდნენ მას, წყალს გადაასხამდნენ და იტყოდნენ: „წვიმა მოგვეციო". მარიამობას (ყველიერში) ამ ქვადედაკაცასთან სალოცავად ქალები მიდიოდნენ, ღამეს ათევდნენ და თან ლოცულობდნენ.

ბ რ ე ძ ა. მას ჩამოუდის ბრეძის წყალი, რომელიც უერთდება ფცის ფრონეს. ბრეძა საკმაოდ დიდი სოფელი ყოფილა, მაგრამ ლეკიანობისაგან აოხრებულა. 1715 წლის რუისის დავთრის მიხედვით ძველი გვარებიდან დღეს აქ დარჩენილია: მუსხელიშვილი, პარკაძე და ბლიაძე. დანარჩენი გვარები გადმოსულან იმერეთიდან.

აქაური მებატონე მუსხელიშვილი ყოფილა. დარჩენილია მათი ნაკოშკარის საძირკველი. შიგ შუა სოფელშია ერთი პატარა ძველი ეკლესია, იგი ერთნავიანია და ნაგებია დიდი ლოდებით. მას უწოდებდნენ წმ. მარინეს. იგი შიგნით მოხატულიც ყოფილა. საკურთხევლის კედლებსა და სარკმლებზე მოჩანს წმიდანების გამოსახულებათა კონტურები. ერთ მათგანს შერჩენილი აქვს ნუსხახუცური წარწერა. მოჩანს რაძდენიმე ასო.

ო ქ ო ნ ა ფცის ფრონის მარცხენა მხარეზეა. იყოფა ორ უბნად — ძველი და ახალი ოქონა. ძველი ოქონა ნასოფლარია, სადაც იყო შესანიშნავი ოქონის ძველი ტაძარი (მონასტერი), რომლის შესახებ ვახუშტი წერს: „არს ოქონას მონასტერი დიდი, გუმბათიანი, არამედ უცხო არს, რამეთუ ძირისაგან წახრით მდგომარეს ჩრდილოთკენ და არა დაირღვევის, ადგილსა მშვენიერს, წყაროიანსა" (გვ. 80).

დღეს ძველი ოქონის ნანგრევიც არ დარჩენილა, ეტყობა,

ნანგრევი გამოუყენებიათ აქვე ახლად აშენებული ეკლესიის ასაგებად. ოქონის ძველი ეკლესია 1850-იან წლებში უკვე დანგრეული ყოფილა, მხოლოდ მის კედლებს შერჩენილი ჰქონია მაღალხარისხოვანი მხატვრობა. სამხრეთის კედელზე ყოფილა საერო პირების პორტრეტები ასომთავრული წარწერით[1].

ოქონის ეს მონასტერი მიეკუთვნებოდა ქართული ხუროთმოძღვრების აყვავების ხანას (XI — XII საუკ.)[2].

ხალხური გადმოცემით, ოქონა აუშენებია მთავარ ოსტატს, თილვა კი — შეგირდს. თილვა შეგირდს უკეთესი აუგია. ამაზე ოსტატი გაბრაზებულა, რად მაჯობაო და შეგირდისათვის მარჯვენა მოუჭრია[3].

ოქონის ტაძრის აშენება დაკავშირებულია ბაგრატ IV (1027—1072 წ.) მეუღლე ელენესთან, რომელიც იყო ბიზანტიის კეისრის რომან აგრირას ძმისწული. ელენეს მზითევში მოჰყოლია ოქონის ღვთისმშობლის ხატი[4]. მას იქიდან წამოჰყოლია თავისი მოძღვარი ფილიმონი, რომელიც შემდეგ გამხდარა გარსევანიშვილების წინაპარი. საბერძნეთიდან დედოფალს წამოუყვანია აგრეთვე ხუროთმოძღვარი და მშენებლები, რომლებსაც ქართლში, ფრონის ხეობაში (ოქონაში) აუშენებიათ შესანიშნავი ტაძარი და მასშივე დაუსვენებიათ ღვთისმშობლის ხატიც. გარსევანიშვილები ყოფილან ამ ხატის მხლებლები და მცველნი.

---

[1] ოქონის ტაძრის მოკლე აღწერა და კედლის წარწერა მოთავსებულია მელვინეთუხუცესიშვილის არქეოლოგიურ მოგზაურობაში ფრონის ხეობაში (იხ. M. Brosset, წ. III, გვ. 108).

[2] Д. Бакрадзе, Кавказ в древних памятниках христианства (Зап. о-ва любителей Кавк. Археологии, кн. I, Тб., 1875., გვ. 118); Уварова, Окона (Материалы по археол. Кавказа, Москва, 1894 г., вып. IV, გვ. 172).

[3] ანალოგიური თქმულება ცნობილია მცხეთის სვეტიცხოვლისა და სამთავროს საყდრის აშენებაზეც (იხ. Натроев, Мцхет и его Светис-Цховели, გვ. 179, შენიშვნა).

[4] ოქონა ნაწარმოებია იკონიიდან, მცირე აზიის ქალაქია, საიდანაც ეს ხატი იყო წამოღებული (იხ. თ. ე. ოქონის ხატის ისტორია, გაზ. ივერია, 1900 წ., № 231); ალ. გარსევანიშვილი, ქალაქ გორი და სასწაულთმოქმედი ოქონის ღვთისმშობლის ხატი, ჟურნ. ცისკარი, 1868 წ., № 2.

შემდეგში, როდესაც ოქონა მტრისაგან აოხრებულა, გარსევანიშვილებს ეს ხატი გადაუტანიათ გორში და აქ მისთვის აუშენებიათ ეკლესია, რომელსაც ეწოდებოდა ოქონის ღვთისმშობელი[1].

წ ა ლ ვ ლ ი. მას ჩამოუდის ლოფინის წყალი, რომელიც უერთდება ფცის ფრონეს. ადგილი ძთა-გორიანია, წალვლი საკმაოდ დიდი სოფელია, აქვეა სოფლსაბჭოც.

წალვლში ცხოვრობენ იმერეთიდან გადმოსული ქართველები. აქაური მებატონე ყოფილა ამირეჯიბი, რომელსაც გლეხები აძლევდნენ დღიურზე ორ კოდსა და ორ ჩანახ ჭირნახულს, აგრეთვე დღიურზე ორ მუშას.

ძველი წალვლი ამოწყვეტილა ჟამისა და ლეკიანობისაგან, დღეს იგი ნასოფლარია, არავინ ცხოვრობს, გამოყენებულია საძოვრად და სახნავ-სათესად. ახალი წალვლი გაშენებულია ხევის გამოღმა მაღლობზე.

ძველ წალვლის ნასოფლარზე დარჩენილია ციხე-გალავანის ნაშთი. რევოლუციამდე ამ ციხე-გალავანის მხოლოდ ზემო ნაწილი, ყოფილა ჩამონგრეული, მისი კედლები და კოშკები კი ჯერ კიდევ მთელი ყოფილა. მხოლოდ მას შემდეგ მოსახლეობას აქედან ქვა გაუზიდავს საშენ მასალად, რაც იყო, ისიც დაუნგრევიათ და დღეს დარჩენილია მხოლოდ კედლებისა და ნაკოშკარების საძირკველი.

წალვლის ციხე-გალავანს უჭირავს დაახლოებით ნახევარი ჰექტარი ფართობი და უწოდებენ „გალავნებს“. იგი ნაგებია კლდის ქვით, დუღაბით, გეგმით ოთხკუთხედი ყოფილა, კუთხეებში ჰქონია მრგვალი კოშკები, გალავანში

---

[1] ხალხური გადმოცემით, ოქონის ხატი გაუტაციათ ლეკებს და სათათრეთში გაუყიდიათ. ხატის მყიდველი მძიმე ავადმყოფი გამხდარა, მკითხავს მისთვის უთქვამს: ეს ხატი უკანვე დააბრუნე, თორემ ოჯახიანად ამოწყდებითო.

თათარს ხატი საქართველოში ჩამოუტანია და ადგილს ეძებდა თურმე, საიდანაც იგი იყო გატაცებული. მას შეხვედრია ამილახვარი, რომელსაც უცვნია ოქონის ხატი, და მისთვის ეს ხატი გამოურთმევია.

ამილახვარს ხატი ჯერ გორში დაუსვენებია, სადაც აუგია ოქონის ეკლესია, შემდეგ ხატის დამიზეზების შიშით ამილახვარს ხატი ისევ ოქონაში გადაუტანია.




შესასვლელი კარი კი — სამხრეთით. წყალი ციხე-გალავანში შეყვანილი ყოფილა თიხის მილებით ხევგადაღმა წყაროდან (წყლის მილებს ახლაც პოულობენ).

ნაგებობის მიხედვით ციხე-გალავანი ძველია. იგი მიეკუთვნება XI — XII საუკ. აქვეა ძველი წაღვლის ნამოსახლარიც, სადაც ჩნდება ქვევრები, სახლების საძირკველი, ქვის საქაჩავები (ჭაჭის გასაწური). ნასოფლარის თავში ძველი ეკლესიის ნანგრევია, რომელსაც უწოდებენ „ჩორჩქოლის" წმ. გიორგის. იგი ნაგებია კლდის ქვით, დუღაბით. საშენი მასალითა და ნაგებობის ტექნიკით იგი მიეკუთვნება ციხე-გალავნის პერიოდს.

ეს ეკლესია თავისი ციხე გალავნით ეკუთვნოდა ძველი წაღვლის მოსახლეობას, რომელიც საკმაოდ მოზრდილი სოფელი ყოფილა. წაღვლის მნიშვნელობის შესახებ ჩვენ უკვე აღვნიშნეთ ისტორიულ მიმოხილვაში, რომ წაღვლი მდებარეობდა ქართლ-იმერეთის სასაზღვრო ზონაში და დავით აღმაშენებელიც თავისი ჯარებით ქუთაისიდან გადმოდიოდა წაღვლში, აქ ბანაკობდა და აქედან ჯარი მიჰყავდა თბილისისაკენ თურქებისაგან გასათავისუფლებლად.... ამ ჯარებს მეფე აჯირითებდა (ავარჯიშებდა) ჩორჩანა-ბროლოსნის ველზე. ჯირითის შემდეგ, ხალხური გადმოცემით, მეფე ისვენებდა თურმე იქვე ბექზე გაშლილ მუხნარში, რომლის ნაწილი ახლაც დარჩენილია. ამ მუხნარში არის წმ. ელიას ძველი საყდრის ნანგრევი.

**აბანოს** ჩამოუდის ტიტვინის წყალი. იგი ძველი ნასოფლარია. ახლა პატარა სოფელია, ძველად კი, როგორც რუისის 1715 წლის დავთრიდან ჩანს, საკმაოდ დიდი სოფელი ყოფილა. ძველი გვარებიდან დღეს აქ ცხოვრობენ მარტო სეფისკვერაძეები (გვ. 171).

მისი სახელწოდება — აბანო — დაკავშირებულია აქაურ გოგირდოვან წყალთან, სადაც გამართულია აბანო. ამას ვახუშტიც აღნიშნავს: „აბანოს დის თბილი წყალი, ჰკურნებს ქარით დახუთულსა და ბუგრსა — მუწუკსა" (გვ. 80).

**თიღვა** ზნაურიდან დაშორებულია $1^1/_2$ კილომეტრით. სოფელი გაშენებულია მაღლობზე და თიღვის ჯვრის ტაძარი

თავისი მაღალი გუმბათით შორიდანაც კარგად მოჩანს. თილვა ძველი სოფელია. მას ლეკთა აზრაგები არ აძლევდნენ მოსვენებას და იგი ამოწყვეტილა. ძველი გვარებიდან რუისის სამწყსოს 1715 წლის დავთრის მიხედვით აქ არიან: ტრანკაძე, სამხარაძე და ლანჩაშვილი. დანარჩენი გვარები იმერეთიდან არიან გადმოსულები.

თილვის ჯვრის მონასტერი შესწავლილი და გამოკვლეული აქვს ლ. რჩეულიშვილს[1], ამიტომ მას აქ ზოგადად შევეხებით.

თილვის ტაძარი ნაგებია ქვიტკირით, გარედან მოპირკეთებულია თლილი ქვით, შიგნით თეთრად არის შეღებილი, მხატვრობა არ ეტყობა.

გუმბათი აქვს მაღალი, რომელიც დაყრდნობილია შუაში გამოზიდულ თაღიან ორ კედელზე, ზემოთ გამართულია ასასვლელი სამალავი ოთახებითა და გვირაბით, ტაძარი დიდია, მისი ფართობი 16×12 კვ. მ. შესასვლელი კარი აქვს სამხრეთით, დანარჩენი კარები გაუქმებულია.

ჩრდილოეთის მხარეს, სარკმლის თავზე, ჩასმულია ფიქალქვა ლამაზად მოჩუქურთმებული, შუაში უზის ჯვარი, რომელსაც ორივე მხრივ აქვს ასომთავრული წარწერა, ორად იყოფა და იკითხება ორ სვეტად:

ქმნილებამან რაჲ აქჲსა სოფლისამან
სხჯჲ მიიღოს დაწყება ყოფადისასაჲ
მოქმედებითა შენზედა ჯვარცმულისა
ქრისტჱს ღმრთისაჲთა, რომელსა მიმართ ჟამსა
მას შემწე მექმენ მსახურსა შენსა თამარს"[2].

ამ წარწერაში მოხსენებულია მონასტრის აშენებელი თამარ — დავით აღმაშენებლის ასული, რომელიც გათხო-

---

[1] ლ. რ ჩ ე უ ლ ი შ ვ ი ლ ი, თილვა, საქარ. მეცნ. აკად. ქართული ხელოვნების ისტორიის ინსტიტუტი, თბ., 1960 წ

[2] ეს წარწერა პირველად გამოიღო მელვინეთუხუცესიშვილმა (იხ. M. Brosset, Voyage, ნ. III, გვ. 106), შემდეგ უვაროვამ (Материалы по археологии Кавказа, 1894, IV, გვ. 170). მაგრამ წარწერის ტექსტი არ იყო წაკითხული მართებულად. აქ მოყვანილი ტექსტი ამოკითხულია აკად. აკ. შანიძის მიერ (რჩეულიშვილი, თილვა, გვ. 38).




ვილი იყო შირვანის შაჰზე, შემდეგ დაქვრივებულა, [illegible]ლოში დაბრუნებულა, მონოზვნად აღკვეცილა და თილვის მონასტერი აუგია.

ამას აღნიშნავს ვახუშტიც: „დასავლით მეტეხისა და ფცის წყლის არს თილვას ჯვრის მონასტერი, რომელიც აღაშენა ასულმან აღმაშენებლისამან თამარ, გუმბათიანი, დიდშვენიერი, კეთილად ნაშენი. შენობანი გარემოს მრავალნი და აწ ხუცის ამარა“-ო (გვ. 80).

დავით აღმაშენებლის ისტორიკოსის ცნობით: „დავითმა პირმშო ასული თავისი თამარ გაგზავნა დედოფლად შარვანსა“-ო[1]. შემდეგ იმავე თამარზე მემატიანე გადმოგვცემს: „დაჲ დემეტრესი თამარ „თილვსა აღმაშენებელი, იგიცა შემონაზონებული გარდაიცვალა“-ო[2].

ამგვარად, თამარის მიერ თილვის მონასტრის აშენებას ლიხთ-იმერეთის საზღვარზე, როგორც ჩვენ ზემოთ აღვნიშნეთ, ჰქონდა თავისი პოლიტიკურ-კულტურული მნიშვნელობა, რომ აქ შეექმნა მწიგნობრისა და განათლების კერა და ამით ხელი შეეწყო მამის პოლიტიკური ამოცანის განხორციელებისათვის საქართველოს გაერთიანების საქმეში.

ამ წარწერის მიხედვით თილვის მონასტერი მიეკუთვნება XII საუკუნის მეორე ნახევრის დასაწყისს (1152 წ.)[3].

გადმოცემით, თვით თამარი თილვის მონასტერში უნდა იყოს დასაფლავებული.

მონასტერს ჰქონია კოშკოვანი მაღალი გალავანი, ახლა შერჩენილია ნაკოშკარი ოთხ-ხუთ ადგილას. ძველი გალავანი დაუშლიათ და ახალი შემოუვლიათ. გალავნის შესასვლელი ძველი კარის ნაგებობა დაცულია, ზედ დაუშენებიათ აგურის სამრეკლო. გალავნის შიგნით და გარეთაც სხვადასხვა მინაშენებისა და სათავსოების ნანგრევებია.

ძველი გალავნის მაღალი კედელი და მისი კოშკები გამიზნული იყო თავდაცვისათვის, მით უმეტეს, ამ მდიდარ მონასტერს ბევრი მტერი ეტანებოდა.

---

1 ქართლის ცხოვრება, I, გვ. 324.

2 იქვე, გვ. 366.

3 რჩეულიშვილი, თილვა, გვ. 97.



სურ. 7. ძალინის ციხე-დარბაზი

თილვის ჯვრის მონასტერს (ტაძარს) ახლა უწოდებენ ღვთისმშობელს, მისი დღეობა (ხატობა) იმართებოდა 21 სექტემბერს. მას მრავალი მლოცავი მოუდიოდა საქართველოს ყველა მხრიდან. მლოცავი დგებოდა ღამისთევით. მოჰქონდათ საწირ-სანთელი, მოჰყავდათ საკლავებიც და ლოცვა-ვედრებით სხვადასხვა რიტუალს ასრულებდნენ.

ძალინა მდებარეობს მაღლობზე, რომლის ძირში ფრონეს შეერთვის ოჟორის წყალი. ძალინას უკავია სტრატეგიულად მნიშვნელოვანი ადგილი, საიდანაც ოჟორის ხეობით გზა გადადის იმერეთში, ფრონის ხეობით კი ფცა-აგარათი — გორში, გორიდან — თბილისში. ამგვარად, ძალინა ყარაულობდა და იცავდა ფრონის ხეობაში შესასვლელ გზებს; ამის გამო მთავრის რეზიდენციაც აქ იყო, რომელიც გამაგრებული ყოფილა ციხე-გალავნით.

ძაღინას აქვს ლამაზი მდებარეობა, მისი ზეგანი გაშლილია და დავაკებული. ტყეც აკრავს და წყაროც გამოდის. ძველი ძაღინა ამოწყვეტილა, დარჩენილია მათი ნამოსახლარი ადგილები. ძაღინას ქართული მოსახლეობის გვარები აღნუსხულია რუისის სამწყსოს 1715 წლის დავთარში (გვ. 147—148). ამ გვარებიდან დღეს აქ არც ერთი არ არის. ცხოვრობს გადმოსული ოსების რამდენიმე მეკომური.

ძაღინაში დარჩენილია ორი კოშკი, სასახლის ნანგრევი და ერთი პატარა ეკლესია. ვახუშტის აღწერით: „ძაღინას არს ციხე და სასახლე" (გვ. 80). მას ძაღინა რუკაზედაც აქვს აღნიშნული, როგორც მთავრის რეზიდენცია.

ძაღინას ეს ძეგლები გამოკვლეული აქვს ლ. რ ჩ ე უ ლ ი შ ვ ი ლ ს[1], ამიტომ ჩვენ აქ მას ზოგადად შევეხებით.

ძაღინას აქვს ორი კოშკი: პირველი, რომელიც სასახლის ნანგრევის ქვემოთ დგას, უფრო ადრინდელია. იგი ნაგებია კლდის ქვით, დუღაბით. მას არტყია მაღალი გალავანი. კოშკი ოთხკუთხაა, საკმაოდ მაღალი. მისი სახურავი და სართულები ჩაქცეულია. მას არა აქვს შიგვე გამართული ასასვლელი კიბე და არც სათოფურები. კოშკი ოთხსართულიანია. ზოგ სართულს შერჩენია ბუხარი და სარკმლები, აგრეთვე სათვალთვალოები. გალავნის ეზო პატარაა, გალავნის კედლებში ჩატანებულია სათვალთვალოები. მას სამხრეთიდან აქვს ერთი შესასვლელი კარი, რომელშიაც გამართულია საკეტურები. შემდგომ ამ ძველ გალავანზე, აღმოსავლეთის მხარეს, მიუშენებიათ მეორე გალავანი, გრძელი და მაღალი, მას შესასვლელი კარები აქვს აღმოსავლეთის მხრიდან. ამრიგად, კოშკში რომ შეხვიდე, ჯერ უნდა მინაშენის კარი გაიარო და შემდეგ შეხვიდე კოშკის გალავანში.

ეს კოშკი თავისი გალავნით უდიდეს შთაბეჭდილებას ტოვებს მნახველზე, იგი ძველია ნაგებობის ტექნიკითა და კონსტრუქციით, ამასთანავე მას სათოფურებიც არა აქვს. ყველაფერი ეს იმაზეც მიგვითითებს, რომ ძაღინის ეს კოშკი

---

[1] ლ. რ ჩ ე უ ლ ი შ ვ ი ლ ი, XVII საუკ. სასახლე ძაღინაში, ჟურ. ქართული ხელოვნება, თბ., 1959 წ., გვ. 221 — 230.

აგებულია თოფის შემოღებამდე და უნდა მიეკუთვნებოდეს XVI საუკუნეს[1].

ამ კოშკის უკან, ასი მეტრის დაშორებაზე, დგას მეორე კოშკი, რომელიც პირველთან შედარებით უფრო გვიანდელია, რაც აშკარად ჩანს საშენი მასალითა და ნაგებობის ტექნიკით. ეს კოშკიც კლდის ქვითაა ნაგები, დუღაბით, ურევია აგურიც. ჭერის თაღების გადმოსაყვანად, კარების, სარკმლებისა და ბუხრების გასამართავად გამოყენებულია აგური. კოშკი ოთხკუთხედია, აქვს ხუთი სართული, სიმეტრიულია და ლამაზად ნაგები. კოშკის სართულებში ასასვლელი ქვის კიბე შიგვე კედელშია გამართული. კიბის გასაშუქებლად კედელში პატარა სარკმელია გამოჭრილი.

სართულებში გამართულია ბუხრები, სარკმლები, თახჩები და სათოფურები.

კოშკის მეხუთე სართულის ჭერი მაღალია და გადაყვანილია გუმბათივით. მას სამ მხარეზე აქვს ისრისებრი მოხაზულობის ღია სართულები. ეს ღია სართული გამიზნული იყო მტრის მოძრაობის დასაზვერავად და აგრეთვე საბრძოლველადაც.

ამ კოშკის აღმოსავლეთის მხარეზე მიშენებულია აგურის სასახლე, იგი ორსართულიანია და სხვადასხვა მოცულობის ოთახებისაგან შედგება. დარბაზების ჭერი თაღიანია. შემოსასვლელი კარი აქვს ჩრდილოეთით და აქედან კარი შედის კოშკის პირველ სართულში. ოთახების ფანჯრები განიერია, კედლებში გამართულია ბუხრები და ოთახებში შესასვლელი კარები.

სასახლეს ჰქონია ბანისებური სახურავი, რომელიც შემოზღუდული ყოფილა აგურის გალავნით, მასში გამოჭრილია სათოფურები და სათვალთვალოები.

კოშკის მეორე სართულიდან კარი გადის სასახლის ბანის გალავანში. სასახლე დღეს დანგრეულია, მხოლოდ კედლებია შემორჩენილი. წყალი შემოყვანილი ყოფილა თიხის მილე-

---

[1] პ. ზაქარაია, საამილახოროსა და ზემო ქართლის სადროშოს XVI — XVIII სს. ციხე-სიმაგრეები, გვ. 123.



ბით იმერხევიდან, რომელიც დაშორებულია ორი კილო-
მეტრით.

ძალინას კოშკსა და სასახლეს უჭირავს დაახლოებით ხუ-
თი ჰექტარი ფართობი.

ხალხი ციხისა და სასახლის აშენებას მიაწერს ფალავანებს
(ფალავანდიშვილებს).

ამ სასახლისა და კოშკის ნაგებობა ერთდროულია და
გვიანდელი, დაახლოებით მიეკუთვნება XVII საუკ. დასას-
რულს.

ძალინას ამ ორი კოშკის შუაზე მოთავსებულია ერთნა-
ვიანი პატარა ეკლესია. იგი ნაგებია კლდის ქვით და მას
უწოდებენ მაცხოვარს. ეკლესია თავისი ნაგებობით ძველია.
იგი ამ მხრივ დაკავშირებულია პირველ კოშკთან და მიე-
კუთვნება XV — XVI საუკუნეს. ეკლესია მოხატულიც ყოფი-
ლა. მხატვრობის ფრაგმენტები შერჩენილია საკურთხევლის
კედლებზე.

ეკლესიასთან დგას უზარმაზარი ცაცხვი, რომლის ტანის
წრე — 8.30 მ. ამის გარშემო ნამოსახლარია, სადაც პოულო-
ბენ ქვევრებს, ჭაჭის საქაჩავებს და სხვ.

აშკარად ეტყობა, რომ ძველი ძალინა XV—XVI საუკ.
ყოფილა პატარა სოფელი, რომელსაც ჰქონია თავისი კოშ-
გალავანი და პატარა ეკლესია საკულტო ცაცხვით.

შემდეგში, XVII საუკუნის მეორე ნახევარში, ძალინა
თავის ადგილსამყოფლად გადაუქცევია აქაურ მებატონე
ფალავანდიშვილს, რომელსაც აუშენებია მაღალი კოშკი და
სასახლე, მაგრამ XVIII საუკუნის მიწურულს ძალინა განად-
გურებულა ლეკთა თავდასხმებისაგან, ფალავანდიშვილებმა
ვერ შესძლეს მტრის გამკლავება და ძალინაც ამოწყდა. ფალა-
ვანდიშვილების კოშკი და სასახლეც ნანგრევებად იქცა.
საყურადღებოა ის გარემოება, რომ კალმასობის ავტორის,
იოანე ბატონიშვილის, ცნობით მე-18 საუკუნის დასასრულს
ძალინის სასახლე ჯერ კიდევ გამართული ყოფილა და მასში
ცხოვრობდა მდივანი ელიაზარ ფალავანდიშვილი თავისი
ოჯახით. აქ იოანე ბერსა და მის მხლებელს უვახშმიათ და
ღამეც მოუსვენიათ. მათი საუბრიდან ისიც ირკვევა, რომ




ელიაზარ ფალავანდიშვილი აპირებდა დესპანად ევროპულ გამგზავრებას[1].

ძალინას მომიჯნავეა სოფელი მ უ ხ ა უ რ ი, რომელიც შედგება რამდენიმე კომლისაგან. ძველი მუხაურიც ამოწყვეტილა. დარჩენილია მათი ნასახლარი. მუხაური მოხსენებული აქვს ვახუშტის: „მდინარის კიდეს არს მუხაური, მოსახლენი არიან ურიანი და სომეხი ვაჭარნი“-ო (გვ. 80).

აქ დარჩენილია შენობის ნანგრევი, რომელსაც უწოდებენ ურიების თორას, ნაგებობა ქვიტკირისაა, დარბაზულია. დარჩენილია მისი კედლების ნაწილი, აქვს თახჩები. მისი ფართობი 6×9 კვ. მ. აქვეა მეორე შენობის ნანგრევიც.

ეტყობა, მუხაური კავშირში იყო ძალინის მებატონესთან, რომელსაც ვაჭრობის წარმოების მიზნით ძალინის მახლობლად, მუხაურში დაუსახლებია ურია და სომეხი ვაჭრები, რომლებსაც ევალებოდათ სავაჭრო საქონლის შემოტანა და გატანა მოსაზღვრე მხარეებთან.

მით უმეტეს, ძალინა და მუხაურიც, როგორც აღვნიშნეთ, მდებარეობენ საკვანძო გზაჯვარედინზე, საიდანაც გადიოდა ქართლ-იმერეთის გზა და აგრეთვე ცხინვალ-გორი-თბილისის სავაჭრო გზა.

ო ქ ო რ ა მაღლობზეა, მდ. ოქორას მარცხენა მხარეს. ძველი ოქორა პატარა სოფელი ყოფილა და იგი ლეკიანობისაგან ამოწყვეტილა. 1715 წლის რუისის სამწყსოს დავთარში მოხსენებული გვარებიდან (გვ. 147) დღეს აქ არავინ ცხოვრობს. აქ დასახლებულან ოსები. დარჩენილია ძველი ნასახლარი ადგილი და ძველი ეკლესია, რომელსაც უწოდებენ ღვთისმშობელს. ეკლესია დარბაზულია და დიდი ლოდებით არის ნაშენი. მდ. ოქორის ნაპირას დგას თავძორლევეული კოშკი, რომელსაც უწოდებენ „საკანს“. დარჩენილია კოშკის ქვედა სართული, იგი ნაგებია ქვიტკირით. ეს უნდა ყოფილიყო საყარაულო კოშკი, რომელიც დარაჯობდა ოქორის ხეობას.

---

[1] ი ო ა ნ ე ბ ა ტ ო ნ ი შ ვ ი ლ ი, კალმასობა, ტ. I, კ. კეკელიძისა და ალ. ბარამიძის რედაქციით გამოცემული, თბ., 1936 წ., გვ. 24 — 30.



სოფლიდან სამი კილომეტრის დაშორებით, მდ. ოყორის ნაპირას, არის ძველი მონასტრის ნანგრევი, რომელიც მოხსენებული აქვს ვახუშტის: „მუხაურს ზეით არს მონასტერი ფცისა და ოყორის წყალთა შუა, წოდებული ოყორისა, უგუმბათო, შემკობილ ადგილას და აწ ხუცის ამარად“-ო (გვ. 80).

დღეს ეს მონასტერი მთლად დანგრეულია. მას ქვიტკირის გალავანიც ჰქონია. ზოგან შემორჩენილია სხვადასხვა სათავსოს საძირკვლები. ნანგრევი დაფარულია რცხილისა და იფნის ტყით.

მონასტრის მთავარ ტაძარს შერჩენია მარტო კედლები, ნაგებია კლდის ქვით. შიგ ეკლესია ყოფილა მოხატული, შემორჩენილია ფრესკების კონტურები საკურთხევლის ჩრდილოეთის მხარეზე.

დასავლეთის კარის თავზე ყოფილა დიდი ქვა წარწერით, იგი ნახევარწრის ფორმისაა, ჩამოვარდნილია და იქვე ძევს. ამ ქვაზე, შუაში, ამოჭრილია ჯვარი, როზეტითა და მცენარის ფოთლებით. ძირში, ნაპირზე ამ ქვას მთელ სიგრძეზე აქვს ასომთავრული წარწერა, რომელიც ძნელი გასარჩევია.

ტაძარი ყოფილა მაღალი, გეგმით ერთნავიანი, მისი სიგრძე — 8 მ. განი — 6 მ.

ამ ოყორის ხეობით ლოხომისა და პერანგას მთაზე გზა გადადის იმერეთში.

ლ ი ს ა ძველი ნასოფლარია, რომელიც მაღალ მთის კალთაზე ყოფილა გაშენებული, სადაც ახლა საძოვრებია. ახალი ლისა კი გაშენებულია მდ. ოყორას ნაპირას, სადაც ცხოვრობს რამდენიმე მეკომური ოსი.

ძ ვ ე ლ ი ლ ი ს ა, ანუ ზემო ლისა უძველესი დროიდან ყოფილა დასახლებული, რასაც მოწმობს მის ფერდობზე აღმოჩენილი ორმო-სამარხები ბრინჯაოსა და რკინის იარაღებითა და სამკაულებით, რომლებიც მიეკუთვნებიან ძვ. წ. VIII — VII საუკუნეს[1].

---

[1] ო. ჯ ა ფ ა რ ი ძ ე, არქეოლოგიური გათხრები სოფ. ოყორაში (ტ. უ. შ., გვ. 181 — 215).

ძველ ლისას ვახუშტი არ იხსენიებს, იგი არც რუისის სამწყსოს დავთარშია აღნიშნული, ეტყობა, ლისა მე-17 საუკუნეში ამოწყვეტილა. ლისას მთის წვერზე, რომელიც მთლად დაფარულია ტყით, დარჩენილია ერთი ძველი კოშკი და ეკლესია. ლისას მაღალი და წოპწოპა მთა შორი მანძილიდან კარგად მოჩანს, მაგრამ დაბურულ ტყეში კოშკის მიგნება ძნელია და ასვლაც ჭირს.

კოშკი ძველია, ნაგებია კლდის ქვით, დუღაბით. მისი სართულები ჩაქცეულია, უნდა ყოფილიყო სამსართულიანი. ფორმით კოშკი ოთხკუთხაა. მეორე სართულს აქვს ერთი შესასვლელი კარი. კოშკს სათოფურები არა აქვს. კარებში დატანებულია საკეტურები. კოშკის სიგრძე — 9 მ, განი — 6,50 მ. მისი სიმაღლე უდრის 10 მ.

კოშკის აღმოსავლეთის კედელზე მიშენებულია პატარა დარბაზული ეკლესია, რომელსაც უწოდებენ ლისის ჯვარს. ეკლესია ნაგებია ქვიტკირით, გადახურულია ქვაფიქალით. მისი ფართობი 6×3 კვ. მ. საკურთხეველში გამოჭრილია ერთი სარკმელი, ორივე მხრივ ჩაშენებულია ქვევრი რეზონანსისათვის. შესასვლელი კარი აქვს სამხრეთით. კარის თავზეა მომრგვალებული დიდი ლოდი, რომელზედაც ამოჭრილია 8 სტრიქონიანი ნუსხა-ხუცური წარწერა, ზოგი პწკარი ნაკლულია, ასოებიც მკრთალად მოჩანს და ძნელი წასაკითხავია. წარწერა ეკლესიის მშენებლისაა და პალეოგრაფიულად მიეკუთვნება XV — XVI საუკუნეს.

გ ო მ ა რ თ ა. ხტანიდან გზა მიდის გომართისაკენ (ხტანა გომართას 10 კილომეტრითაა დაშორებული). გომართა მაღალ მთის თავზეა, დაფარულია ტყით და ძნელი ასასვლელი აღმართი აქვს. მთის წვერის დავაკებაზე არის გომართის ეკლესიის ნანგრევი. ვ ა ხ უ შ ტ ი ს აღწერით: „ხტანის ზეით არს ეკლესია მთასა შინა, წოდებული გომართა, აწ ცარიელი, მუნიდან წარვალს გზა ლოხონის მთასა ზედა და პერანგის მთასა ზედა გარდავალს იმერეთის ჭალასა შინა“ (გვ. 80).

გომართა ნასოფლარია, დღესაც დაუსახლებელია. ეტყობა, ეს დიდი სოფელი ადრე გაპარტახებული, ვახუშტის იგი

სოფლების სიაში არა აქვს აღნიშნული. მის ეკლესიასაც დაცარიელებულად იხსენიებს.

გომართის ეკლესია ნაგებია კლდის ქვით, ზოგან ურევია აგურიც. დარჩენილია ეკლესიის მხოლოდ ჩრდილო-დასავლეთის კედელი, რომლის მიხედვით ტაძარი ყოფილა მაღალი, ერთნავიანი და საკმაოდ ვრცელი. კარი აქვს სამხრეთით, კანკელი ჰქონია აგურის. ეკლესია შიგ შელესილია და მთლად მოხატული, რომლის ფრაგმენტები აქა-იქ შერჩენილია.

ჩრდილო-დასავლეთის კედელზე მოჩანს სამი საერო პირის პორტრეტი (მამაკაცის). პირველი მამაკაცი ქართულ ტანსაცმელშია (XV — XVI საუკ.), ახურავს წოწოლა ქუდი, მარჯვენა ხელი აქვს მავედრებლის პოზაში, თავთან აქვს ასომთავრული წარწერა — „ზვიადი“.

მეორე ფიგურა ჩამორეცხილია, ჩანს მარტო წოწოლა ქუდი. მესამე მამაკაცს მარტო თავი უჩანს, ახურავს ისეთივე წოწოლა ქუდი, აქვს გრძელი ულვაში და მოკლედ შეკრეჭილი წვერი, მარცხნივ თავთან აწერია ასომთავრულად — „ოშვის“, ამის ქვეშ მხედრულად — „სიაუშ“.

დასავლეთის კედელზე მთლიანად შერჩენილია ერთი სცენა საღმრთო წერილიდან. მხატვრობა კარგადაა შესრულებული კომპოზიციურად. მისი სიუჟეტი ასეთია: ანფასით დგას ღვთისმშობელი, რომელსაც მარცხენა ხელი გაშვერილი აქვს მარცხნით შეკრებილი მამაკაცებისაკენ, სულ ხუთნია და არც ერთს თავზე შარავანდედი არ ადგას. მათში პირველი, მესამე, მეოთხე და მეხუთე ფიგურა ღვთისმშობელს შესცქერის, მეორეს კი პირი მიბრუნებული აქვს მარჯვნივ. ხელები ყველას მაღლა აქვს აშვერილი სხვადასხვა პოზაში. წარწერა არა აქვს.

ჩრდილოეთის კედლის ქვის სალტეზე მაღლა შერჩენილია ქალის წელზემო გამოხატულება თავზე გვირგვინით.

ეკლესია გადახურული ყოფილა ქვაფიქალით. ეკლესიის ეზოში ძევს სახურავიდან ჩამოვარდნილი ტაძრის მოდელი და ქვის ქანდაკება ყოჩისა (უფეხოდ).

წინათ აქ სცოდნიათ დღეობა — გომართობა 25 ივნისს და სალოცავად მოდიოდნენ ქართლის შორეული მხრიდა-

ნაც, მოჰყავდათ საკლავები, უნთებდნენ სანთლებს და ლამის-თევით დგებოდნენ.

ეკლესიას გალავანიც ჰქონია, მახლობლად ძველი გომარ-თის ნასოფლარია.

გომართა მდებარეობს ქართლ-იმერეთის საზღვარზე, რასაც ვახუშტიც აღნიშნავს. ეს გზა ჩადიოდა კორბოულში და ჭიათურაში, საიდანაც იმერლებს გადმოჰქონდათ: ჭურები, თონეები, ღვინო და სხვა, ზოგჯერ საქონელიც გადმოუდიოდათ გასაყიდადო.

ა ლ ი ს ფ რ ო ნ ე ადმინისტრაციულად შედის ხაშურის რაიონში.

ალის ფრონის სათავე გამოდის ლიხის მთის კალთიდან, ორივე მისი შენაკადი — ულუმბას ღელე და ფიჭვნარის წყალი — შეერთვის სოფ. ულუმბასთან და აქედან ფრონის სახელწოდებით იგი მიედინება სამხრეთით და ერთვის მტკვარს აგარასთან.

ვახუშტის აღწერით: „ხოლო ფცის წყლის დასავლეთით არს ალის წყალი, გამოდის ლიხის მთას, მიდის სამჴრით. ერთვის მტკვარს ჩრდილოდამ“ (გვ. 80).

გზადაგზა მას შეერთვის: ჭერათხეულა, უწლევის წყალი, მანანაანთხევი და სხვა.

ისტორიულ წარსულში ალის ფრონის ხეობას ჰქონდა სტრატეგიული მნიშვნელობაც, — აქედან გზა გადადიოდა იმერეთში (დედაბერა, კორბოული). დღეს ამ მიმართულებით გადადის სამანქანო გზა — ხაშური-საჩხერე.

როგორც ქუცნა ამირეჯიბის XIV საუკუნის სიგელის შინაარსიდან ირკვევა, ალის ფრონის ხეობა თემურლენგის შემოსევისაგან აოხრებული, ეკლესია-მონასტრები დაუნგრევიათ და სრულიად „აღაოხრა და უმკვიდრო იქმნა საქართუჱლო“[1].

ეტყობა, თემურლენგი ალის ფრონის ამ გზით ცდილობდა იმერეთში შეჭრას და მის აოხრებას, მაგრამ მან ეს ვერ

[1] ქუცნა ამირეჯიბის სიგელი, თ. ჟ ო რ დ ა ნ ი ა, ქრონიკები, II, თბ., 1897 წ., გვ. 207 — 213.

შეძლო. ქუცნა ამირეჯიბს ამ ხეობაში ჩაუტარებია [illegible]ნითი სამუშაოები და ეს ხეობაც მოშენებულა, მაგრამ მე-17 — 18 საუკ. ლეკების შემოსევის გამო ალის ფრონის ხეობა განადგურებულა, მისი მოსახლეობაც შემცირებულა.

მე-19 საუკ. ამ ხეობაში გადმოსახლებულან იმერლები, რომლებიც დღესაც აქ ცხოვრობენ.

**აქაურ სოფლებს ყველას შემოუნახავს თავისი ძველი სახელწოდება (ვახუშტის აღწერით):**

1. სომანეთი
2. ვაყა
3. სატივე
4. აძვი
5. ნაბახტევი
6. ბრილი
7. დუმაცხო
8. ქინძათი
9. ალი
10. ბროლოსანი
11. უწლევი
12. ულუმბა

**არის ახლად გაშენებული სოფლებიც:**

13. ახალსოფელი
14. ახალუბანი
15. კლდის წყარო
16. ტიტვინის წყარო
17. ნინისი
18. ჯოშორა
19. ჩორჩანა
20. მცხეთის ჯვარი

ალის ფრონის ხეობაში ისტორიული ძეგლები შედარებით მცირეა. რასაც დღემდე მოუღწევია, ისიც არ არის სათანადოდ დაცული და მოვლილი.

ს ა ტ ი ვ ე. ეს სოფელი მდებარეობს სურამულას მარცხენა ნაპირას, იქ, სადაც მას შეერთვის ტივიანის წყალი. მისი სახელწოდება დაკავშირებულია ტივთან. სწორედ ეს სოფელი იყო მტკვრის ნაპირას და აქ მეტივეები ტივებს აბამდნენ, აგრეთვე ტივებსაც კრავდნენ. ამაზე არის ლექსიც:

სატივეზე ტივი შევკარ,
ტივი არის ნაძვის ხისა,
ორთაყვირები მოვუბი
მოსასმელი არის წყლისა.

მტკვრის ნაკალაპოტარი ახლაც კარგად ეტყობა. მტკვარს ძველი კალაპოტი შეუცვლია და იმ ადგილას დღეს მიედინება სურამულა.

წინათ სატივესთან მტკვარი ორად ყოფილა გაყოფილი: მისი ერთი ტოტი მიედინებოდა სატივის ნაპირას, მეორე კი — ხაშურის ზემოთ. შემდეგში სატივის მტკვრის ტოტი აქედან გადავარდნილა მეორე, ზემო კალაპოტში (ხაშურის ზემოთ), ამ კალაპოტში კი გადმოსულა სურამულა.

ეს აღნიშნული აქვს ვახუშტისაც თავის რუკაზე, რომელზედაც მტკვარი მოედინება აქ ორ კალაპოტში.

მტკვრის დამშრალ კალაპოტს (მინდვრებს) ახლა უწოდებენ „სილებს“. სატივის მებატონე ყოფილა ბაგრატიონ-დავითაშვილი, რომელსაც აქ თავისი ყმა გლეხები დაუსახლებია.

ისტორიული ძეგლები აქ არ შემონახულა. ძველი ეკლესიები მებატონეს დაუშლია და ახალი აუშენებია, სოფლის ზემოთ ერთი პატარა ეკლესიაა, რომელიც ძველ ნანგრევზე აუშენებია ბაგრატიონ-დავითაშვილს. ამის შესახებ მის საფლავის ქვაზე აწერია: „ამ ეკლესიის ამშენებელი თავადი ალექსანდრე ივანეს-ძე ბაგრატიონი-დავიდოვი, დაიბადა 1824 წ., გარდაიცვალა 1885 წ.“

ვ ა ყ ა მდებარეობს ხაშურ-ალის შარაგზაზე, მას ჩამოუდის ალის ფრონე, რომელსაც უწოდებენ აგრეთვე ჭერათხეულას. ვაყა დიდი სოფელია, ცხოვრობენ შეძლებულად და კარმიდამოც ქალაქურად აქვთ გამართული. მოსახლეობის უმრავლესობა გაქართველებული სომხებია.

ვაყის მებატონე ყოფილა ბეგთაბეგოვი, აქაური ადგილმამულიც მასვე ჰკუთვნებია.

ბეგთაბეგოვები ყოფილან მხარგრძელთა ჩამომავალნი, ეროვნებით სომხები, თავდაპირველად მათ უცხოვრიათ ქალაქ ანისში, XVII საუკუნეში მეფე თეიმურაზ I ბეგთაბეგოვისათვის უბოძებია თავადობა და მდივანბეგობა ამ საგვარეულოს უფროსი შთამომავლობისათვის[1].

---

[1] Энциклопедический словарь Брокауз-Ефрон, СПБ., 1891 г., кн. 5, გვ. 259; А. Х а х а н о в, Груз. дворянские акты и родословные



ამ დროიდან დაწყებული ქართლ-კახეთის რუსეთთან შეერთებამდე ბეგთაბეგოვის გვარიდან უფროსებს ეკავათ სამეფო კარზე მდივნის თანამდებობა (მდივნები წერდნენ სიგელებს, განაჩენებს, ბრძანებებს და სხვა).

საყურადღებოა, რომ ვ ა ხ უ შ ტ ი ბეგთაბეგოვებს არ ასახელებს საქართველოს სამეფოს წარჩინებულთა შორის და არც ვაყის მფლობელად (გვ. 25, 80).

ვაყაში, სოფლის თავზე, არის ერთი საყურადღებო ძეგლი, რომელსაც უწოდებენ დედა ღვთისას. ამ ძეგლს არ მოუღწევია პირვანდელი სახით, იგი არაერთხელ ყოფილა გადაკეთებული.

თავდაპირველად ის უნდა ყოფილიყო კოშკოვანი ეკლესია, ორსართულიანი. იგი ფორმით კვადრატულია, სიგრძე — 6 მ, განი — 6 მ, სიმაღლე — 10 მ. გარედან მოპირკეთებულია სუფთად გათლილი ფიქალქვით, სახურავი ჰქონია ბანური. აღმოსავლეთის მხარეზე მოთავსებულია ორი სარკმელი, რომელთა ჩარჩო მოჩუქურთმებულია გეომეტრიული ფიგურებით (ქართული დარბაზთა დედაბოძებისმაგვარი). ჩრდილოეთის კედელზე ასეთივე ჩუქურთმიანი ქვაფიქალია ჩატანებული.

სამხრეთის კედელზე ამოკვეთილია ნახევარწრე, რომელიც 13 სხივად არის გაყოფილი.

პირველ სართულს ერთი შესასვლელი კარი აქვს დასავლეთით, მისი ჭერი თაღიანია, ფართობი 4×4 კვ. მ. კედლებში გამართულია ოთხი თახჩა და ორი სარკმელი.

მეორე სართული წარმოადგენს პატარა ეკლესიას, რომელსაც საკურთხევლის აფსიდა აქვს მომრგვალებული და სამივე მხარეზე დატანებულია სარკმელი. ეკლესიაში შესასვლელი კარი მოთავსებულია დასავლეთით. ჩრდილოეთის მხარეზე ვიწრო გვირაბია (ჩაქცეულია) და თახჩა.

росписи.. 1893 г., გვ. II; Л. Меликсет-Беков, Усыпальница кн. Бектабековых, Тб., 1914 г., გვ. 3 — 6; მისივე, Интересная могила, «Тифлисский листок», 1913 г., № 156; შ. მ ე ს ხ ი ა, მასალები ქართლ-კახეთის სამეფოს სამოხელეო წყობის შესახებ (მასალები საქარ. და კავკასიის ისტორიისათვის, საქარ. სსრ მეცნ. აკადემია, თბ., 1948 წ., ნაკვეთი 1).



სურ. 8. ძველი ქართული ეკლესია, შერჩენილი აქვს მხატვრობა.

სამხრეთით კი ვიწრო ასასვლელია ბანზე, რომელიც გამოყენებული უნდა ყოფილიყო საგუშაგოდ, მტრის მოძრაობის დასაზვერავად.

ეს კოშკოვანი ეკლესია ძველია (XVI — XVII საუკ.). შემდეგში, როდესაც ვაყა გადასულა ბეგთაბეგოვების მფლობელობაში, ზედვე მიუშენებიათ ორსართულიანი ქვიტკირი, რომელიც ნაგებია რიყის ქვითა და აგურით.

ამ მინაშენიდან კარი შედის შოკშის პირველ სართულში. ეზოდან კი კარი აქვს ჩრდილოეთით. შესასვლელი კარის თავზე გამოსახულია ჯვარი. შიგ გამართულია ნიშები და ერთი ბუხარი. მას ჰქონია ღია თაღებიანი დერეფანი, საიდანაც შედიოდნენ მინაშენში. დერეფანიც ორ სართულიანი ყოფილა. მისი ზემო სართულის კედელი ნაწილობრივად



დაშლილია. აქედან კარი შედის მინაშენის ზემო და ქვემო სართულში. დერეფნის მეორე სართულის კედელში, ჩრდილოეთის მხარეზე, შერჩენილია ორი სათოფური. მინაშენის მეორე სართულიდან კარი შედის კოშკოვან ეკლესიაში.

ამ კოშკოვანი საყდრის გვერდზე, სამხრეთის მხარეს არის პატარა ეკლესია, კლდის ქვით ნაშენი. იგი ძველია, უნდა იყოს კოშკის ხნისა თუ არა, უფრო ადრინდელი. იგი ერთნავიანია და მოხატულიც ყოფილა. მხატვრობა შერჩენილია მხოლოდ მის სამხრეთ ნიშში, გამოსახულია ღვთისმშობელი, მუხლზე ყრმა იესოთი. მის მარცხენა მხარეზე დგას საერო პირი ქართულ ტანსაცმელში.

მე-19 საუკუნის დასაწყისს, ეკლესიის გაფართოების მიზნით, ეს ქართული ეკლესია — დედაღვთისა — მთლიანად გადაუკეთებიათ სომხურ-გრიგორიანული საყდრის ყაიდაზე. ამისათვის კოშკის მინაშენის სამხრეთის მხარეზე მიუშენებიათ საკმაოდ დიდი დარბაზი, რომლის სიგრძე უდრის 10 მეტრს და იგი გაუერთიანებიათ ქართულ პატარა ეკლესიასთან, რომელიც გადაუკეთებიათ თავიანთი ეკლესიის საკურთხევლად. გაერთიანების შემდეგ ეს დიდი დარბაზი შეუთეთრებიათ, მხატვრობაც საკურთხეველში წაუშლიათ, რომლის კვალი ახლაც კარგად მოჩანს.

შესასვლელი კარი გაუმართავთ მინაშენის ჩრდილოეთის კედელში, კარის თავზე ჩაუსვამთ ორი ფიქალქვა, ლამაზი ქართული მხედრული წარწერით:

იკითხება ასე (პირველ ფიქალზე):

1. ქრისტე ღმერთო, ყოვლისა მპყრობელო, რომელსა გიყვარს

2. მართალნი და წყალობ ცოდვილთა, მე ფრიად ცოდვილმან

3. და უნუგეშომან მარტიროზიშვილმან ავთა-

4. ნდილ მეცხედრემან ჩემმან მარიამ, ძემან ჩვენმან

5. შევამკე ძველი საყდარი ყოვლისა მისი საკადრისი
იარაღითა, შემეწიე შენ ყოვლადწმინდაო!

მეორე ფიქალის წარწერა იკითხება:



1. სულხან და ბეგთაბეგი შემწეობითა შენითა ალვაშენე ვა

2. ყას დედალვთისა, წინ ჟამატუნ (ეკვდერი)

3. ორი ზედაქვედ სამრეკლო საყდრით, ზარი

4. საკიდითა, კარისბჭითა და ორის ჯვრით

5. დედაო ღვთისაო, გვიხსენ მეორედ მოსვლასას დიდისა სატანჯისაგან, მეოხ მექმენ ძისა შენისა და ღვთისმშობლისათა

6. არამედ მიხსენ აურაცხელნი ცოდვათა.

ორივე წარწერა შესრულებულია ერთი და იმავე პირის მიერ ერთდროულად.

ამას გარდა, მეორე ფიქალის წარწერის პირველ ბწკარზე ზემოდან ჩამატებულია „და ბეგთაბეგი".

წარწერაში მოხსენებულნი არიან ავთანდილ მარტიროზაშვილი, თავისი მეუღლით, მარიამით, და სულხან და ბეგთაბეგი.

წარწერის უთარიღობის გამო ერთგვარ სიძნელეს წარმოადგენს მათი ვინაობის დადგენა. წარწერაში არ არის აღნიშნული მათი გვარი და თანამდებობა, თუ რომელი მეფის დროს მოღვაწეობდნენ.

როგორც ჩვენ აღვნიშნეთ, ბეგთაბეგებს მემკვიდრეობით ეჭირათ ქართლ-კახეთის მეფეთა კარზე მდივნისა და მდივანბეგის თანამდებობა, რომელთა შორის მე-17 საუკ. დასასრულს და მე-18 საუკუნის მანძილზე არა ერთია დასახელებული: სულხან, ავთანდილ და ბეგთაბეგი, განსაკუთრებით ერეკლე II და გიორგი XII მეფობაში[1]. მაგრამ ყველას კი არ ეძლეოდა მდივნის თანამდებობა, მხოლოდ მათი შთამომავალის უფროსებს.

ჩვენი მოსაზრებით, წარწერაში მოხსენებული პირები მეფის კარის მდივნები რომ ყოფილიყვნენ, უეჭველად ამასაც

---

[1] ნ. ბერძენიშვილი, დოკუმენტები, საქართველოს სოციალური ისტორიიდან, ტ. 1, თბ., 1940 წ., გვ. 161, 167, 193, 213, 280. მისივე, ტ. II, გვ. 71, 280; შ. მესხია, მასალები, გვ. 55 — 57.

აღნიშნავდნენ და თარიღსაც უჩვენებდნენ. ამასთანავე აღ-ნიშნული პირები ვაყის ბეგთაბეგების საგვარეულო სა-მარხში არ არიან დასაფლავებულნი. მათი გვარიდან აქ ასაფ-ლავია ივანე სოლომონის ძე ბეგთაბეგოვი, რომელიც გარდა-ცვლილა 1823 წელს, მის ეპიტაფიაში ნათქვამია, რომ იგი ძველად საქართველოს და აწ რუსეთის დიდისა იმპერიისა თავადი კოლეჟსკი სეკრეტარ მდივანი ივანე ძე მდივანი სოლომონ ბეგთაბეგისა.

ეკლესიის ჩრდილოეთით, შესასვლელი კარის მარჯვენა მხარეს, ეზოშივე არის სხვა ბეგთაბეგოვების საფლავის ქვე-ბიც, მათ შორის საყურადღებოა გიორგი XII მდივნის როსტომ ბეგთაბეგოვის საფლავის ქვის წარწერა: „განჩინება უფლის აღსრულდა ჩემზედა და მე ვ~ა მიწა მიწადვე მი-წოდა საქართველოს მეფის გიორგის მდივანი როსტომ სულხანისძე ბეგთაბეგოვი, შობიდან ვიყავ 90-სა წლისა აღვსრულდი 1855 წელს მკითხველნო შენდობა მომადლეთ".

ამას გარდა ეკლესიის საკურთხევლის ჩრდილო კედელში გამართულ ემბაზს უზის თარიღი 1862 წელი, ქართული რწერით: „ემბ აზი ესე შეწირული ° რ ~ თ~დ დამიტრი მარ-ტიროზის-ძე ბეგთაბეგოვისაგან, სულის საცხონებლად".

როგორც ვხედავთ, ვაყის ეკლესიაში ყველა თარიღიანი წარწერა მიეკუთვნება მე-19 საუკუნის პირველ ნახევარს და ეს გვაძლევს საფუძველს, ეკლესიის კარის თავზე უთარიღო წარ-წერაც მივაკუთვნოთ იმავე საუკუნის დასაწყისს.

ნ ა ბ ა ხ ტ ე ვ ი მდებარეობს ალის ფრონის მარჯვენა მხარეს, ზედ შარაგზაზე. მისი სახელწოდება ხალხური განმარტებით, წარმოშობილია ნატახტევიდან: აქ ძველად ყოფილა მეფის საზაფხულო რეზიდენცია.

ძველი ნაბახტევი მაღლობზეა, სადაც დარჩენილია ნამო-სახლარის ნაშთები. ნაბახტევი მოხსენებულია რუისის სამწყსოს 1715 წლის დავთარში (გვ. 177). მასში დასახელე-ბული გვარებიდან დღეს აქ ცხოვრობს მხოლოდ გონგლაძე, დანარჩენი გვარები ლეკიანობისაგან აქედან გახიზნულან.

ახალი ნაბახტევი გაშენებულია დაბლობზე ალის ფრო-



სურ. 9. ნაბახტევის მხატვრობა

ნის ნაპირას. მოსახლეობენ ქართველები და გაქართველებული სომხებიც.

ნაბახტევის მებატონე ყოფილა თარხნიშვილი (ახალქალაქიდან), რომელიც ღალას იღებდა, დღიურზე ორ კოდსა და ორ ჩანახ ჭირნახულს და 6 მანეთს ფულად. მისგან ეს

სოფელი შეუსყიდია გორელ ნოტარიუს კიკნაძეს და ბატონობდა.

ისტორიული ძეგლები დაცულია ძველ ნაბახტევში, სადაც არის ღვთისმშობლის ტაძარი, რომელიც თავისი ნაგებობით მიეკუთვნება XIII — XIV საუკუნეს. ტაძარი ნაგებია ქვიტკირით, ერთნავიანია, შიგ და გარეთ მოპირკეთებულია თლილი ქვით. ტაძრის ჭერი ჩამონგრეულია, მხოლოდ მისი ნაწილია შემორჩენილი საკურთხევლის თავზე. ტაძრის ფართობია 12,5×6,5 კვ. მ. აქვს ორი კარი: ერთი დასავლეთით (ამოქოლილია), მეორე ჩრდილოეთით.

გარედან ტაძარი შემკული ყოფილა ჩუქურთმებით, რომლის ნაწილი შემორჩენილია დასავლეთისა და აღმოსავლეთის მხარეზე, კარისა და სარკმლის ჩარჩოებიც მოჩუქურთმებული ყოფილა. კარის თავზე მოთავსებულია ჩუქურთმიანი ჯვარი.

შიგნით ტაძარი მთლად ყოფილა მოხატული, ახლა ზოგან არის შერჩენილი საკურთხევლის მხარეზე. მხატვრობა მაღალი ხელოვნებითაა შესრულებული, აქვს ლამაზი ასომთავრული წარწერა, სჭარბობს ბერძნული წარწერა.

საკურთხევლის წინ, თაღზე, მოთავსებულია მამაკაცის ორი ფიგურა, წინასწარმეტყველი ისაია და ეზეკილ. ორივეს ხელში უჭირავთ გრაგნილი ასომთავრული წარწერით (ციტატები დაბადებიდან).

შესანიშნავადაა შესრულებული აბრამის მასპინძლობა და სხვა, რომლებიც მიეკუთვნებიან მე-14 საუკუნეს[1].

სამხრეთის კედელზე მოთავსებული იყო საერო პირების სურათები: მეფე ალექსანდრე, ქუცნა ამირეჯიბი, თავისი მეუღლითა და შვილით[2].

ქუცნა ამირეჯიბი გამოხატულია მთელი ტანით. ხელში უჭირავს ტაძრის მოდელი, მარჯვნივ ღვთის მაკურთხე-

---

[1] Л. И. Толмачевская, Фрески древней Грузии, გვ. 20, სურ. 32.

[2] მათი პორტრეტული ფრესკები ნაბახტევის ტაძრის კედლიდან ჩამოხსნილია და ინახება საქარ. ხელოვნების „მეტეხის“ მუზეუმში.

ველი ხელია გამოსახული. სურათის ასეთი კომპოზიცია იმაზე მიგვითითებს, რომ ნაბახტევის ტაძრის განმაახლებელი და აღმდგენი უნდა ყოფილიყო ქუცნა ამირეჯიბი. როგორც ვიცით, ნაბახტევის ეკლესია დანგრეულ იქნა თემურლენგის შემოსევისას და ქუცნა ამირეჯიბს იგი უნდა აღედგინა, შეიძლება ქუცნას რეზიდენციაც ნაბახტევში ყოფილიყო, სადაც იყო მაგარი ციხე და შესანიშნავი კარის ეკლესიაც.

ტაძრის ჩრდილოეთის კედელზე მიშენებულია სამრეკლო (XVII საუკ.), იგი ფორმით მრგვალია და აქვს ღია თაღები, ნაგებია ქვიტკირით. სამრეკლო ორსართულიანია, ზარები ირეკებოდა დაბლიდან თოკებით. სამრეკლოს ზემო სართულის კედლებში დატანებულია თიხის დიდი მილები (რეზონანსისათვის).

აქ იცოდნენ ხატობა აღდგომის მეორე დღეს, ე. წ. „გარეგნობა". ეკლესიას უჭირავს დაახლოებით ნახევარი ჰექტარი ფართობი, რომელიც შემოზღუდული ყოფილა ქვიტკირის მაღალი გალავნით, მისი ნაწილი ზოგან შემორჩენილია. შიგ ეზოში სხვადასხვა სათავსოს ჩაქცეული საძირკვლებია.

წყალი შემოყვანილი ყოფილა თიხის მილებით ეკლესიის ზემო ხევიდან, ე. წ. „მანანაანთხევიდან", რომელიც ჩამოუდის ნაბახტევს სამხრეთით და შეერთვის ალის ფრონეს.

ტაძრის სამხრეთით, 50 მეტრის დაშორებით, ნაციხარია, სადაც დარჩენილია ციხის ერთი კედელი. ციხე დანგრეულია, ძნელია მისი გეგმის დადგენა. დარჩენილია კედელი — სიგრძე — 15 მ, სიმაღლე — 8 მ.

ხალხური გადმოცემით, ამ ციხეში გამაგრებულა ქუცნა ამირეჯიბი ლეკების წინააღმდეგ. ლეკებს ეს ციხე გაუტეხიათ, ქუცნა მოუკლავთ და ეკლესიაში შეუგდიათ. მისი ცოლიც შეუპყრიათ და ტყვედ უნდა წაეყვანათ. მას ლეკებისათვის უთხოვია, უკანასკნელად ენახა ქმრის ნეშტი,

შესულა ტაძარში და დანით თავი მოუკლავს, ორივე [illegible] ეკლესიაში დაუმარხავთ[1].

ტაძრის გარშემო ნამოსახლარი და ეკლესიის ნანგრევია წმ. გიორგის მანანაანთხევისა, „კვერცხობა" (სალოცავია), და სხვა. ნაბახტევიდან კარგად მოჩანს ალის ციხე. ორივე ერთმანეთს გასცქერის.

ბ რ ი ლ ი ალის ფრონეს დაშორებულია სამი კილომეტრით. იგი ცნობილია თავისი კარგი წყაროთი. ძველი ბრილის ნასოფლარი მაღლობზეა, სადაც დარჩენილია ეკლესიების ნანგრევები: წმ. ნინო, ღვთაება და ღვთისმშობელი. ბრილი მოზრდილი სოფელი ყოფილა. იგი ჰკუთვნებია ამირეჯიბს. როგორც რუისის ეკლესიის სამწყსოს 1715 წლის დავთრიდან ჩანს, აქ ორმოცზე მეტი კომლი სახლებულა. დავთარში დასახელებული გვარებიდან დღეს არავინ დარჩენილა (გვ. 178 — 179).

შემდეგ ბრილის ნასოფლარს დაუფლებია საქაშეთელი დიასამიძე. სოფლის თავზე დიასამიძეს აუშენებია ქვიტკირის პატარა ეკლესია წმ. ნინოს სახელობაზე. ეკლესია ერთნავიანია, მისი თაღი გადმოყვანილია აგურით.

ეკლესიის დასავლეთის კარის თავზე ჩასმულია ქვაფიქალი მხედრული წარწერით: 1689 წ.

ამ თარიღის მიხედვით ირკვევა, რომ დიასამიძეს ეს ეკლესია აუშენებია ქართლის მეფის ერეკლე I (ნაზარალიხანის) მეფობაში (1688 — 1703 წ.).

ბრილიც მის მფლობელობაში უნდა გადასულიყო ამაზე უწინარეს, დაახლოებით მე-17 საუკ. სამოცდაათიან წლებში.

წმ. ნინოს ეკლესიის ზემოთ, ძველ ნასოფლარზე, არის ღვთაების ეკლესია, იგი ძველია და შემდეგ გადაკეთებული. გეგმით ერთნავიანია. სამხრეთით მიშენებული აქვს კარიბჭე. საკურთხევლის კედელზე ჩამოცვენილი გაჯის ქვეშ მოჩანს მხატვრობა.

---

1 ეს ის ქუცნა ამირეჯიბი უნდა იყოს, რომელიც ცხოვრობდა XIV საუკუნეში და დახატული იყო ამავე ეკლესიის კედელზე, როგორც დიდი ფეოდალი და ნაბახტევის განმაახლებელი. ხალხურმა თქმულებამ იგი დაუკავშირა ლეკიანობას.

ეტყობა, ძველი ეკლესია მოხატული ყოფილა. გადაკეთება-აღდგენის შემდეგ იგი თეთრად შეულესავთ.

კარიბჭეზე ჩატანებულია ბარელიეფის ფრაგმენტი, რომელზედაც მაღალი ხელოვნებით ამოკვეთილია მამაკაცის ფიგურა. მას მარჯვენა ხელი გაშვერილი აქვს მარცხნივ გამოსახული ადამიანისაკენ, რომელიც ნახევრად წაქცეულის პოზაშია. მდგომარე მამაკაცს (წმინდანს) მარცხენა ხელში უჭირავს ჰუდეში ჩადებული წიგნი ზედ ჯვრის გამოსახულებით (სახარება). წმინდანს თავზე ადგას შარავანდედი, მოსასხამის კალთები წელზე აქვს შემოხვეული. მის მარჯვენა მხარეზე დგას კავდახრილი და გულზე ხელდაკრეფილი შარავანდედიანი ფიგურა. ცენტრალურ ფიგურას აქვს ასომთავრული წარწერა, მკაფიოდ მოჩანს მხოლოდ რამდენიმე ასო.

ბარელიეფს ორ მხარეზე შერჩენია საუცხოოდ შესრულებული ჩუქურთმიანი ჩარჩო (მცენარის ორნამენტიანი).

ეს ბარელიეფი თავისი მხატვრული კომპოზიციითა და შესრულების ტექნიკით მიეკუთვნება XI — XII საუკუნეს. მხოლოდ იმის დადგენა ძნელია, თუ საიდან უნდა იყოს იგი მოტანილი და აქ ჩასმული. საფიქრებელია, იგი ამ ძველი ეკლესიის ქვის კანკელის ფრაგმენტი იყოს.

ეკლესიის გარშემო ძველი ნამოსახლარია და ძველი ბრილიც აქ უნდა ყოფილიყო გაშენებული.

ამ ეკლესიის ეზოშივე ყოფილა გამართული საკმაოდ დიდი სამალავი, რომელშიც ასზე მეტი კაცი მოთავსდებოდა. სამალავის გვირაბი მიდიოდა წმ. ნინოს ეკლესიისაკენ. ეს ადგილი ახლა ჩაქცეულია და ქვა-ღორღითაა ამოვსებული.

ეკლესიის აღმოსავლეთის ფერდობი კაჟიანია და აქ ძველად თურმე ბევრ კაჟს იღებდნენ (კაჟიანი თოფისათვის). ამას აღნიშნავს ვახუშტიც: „ნაბახტევს ზევით ერთვის ალის წყალს ბრილის-წყალი; დის ბრილს ერთ წყაროდან და აბრუნებს წისქვილს. აქ, ბრილს, ითხრება კაჟი ფრიად კეთილი, მოსპეტაკო, ჩახმახისათვის“ (გვ. 80).

მესამე ეკლესია, ე. წ. ღვთისმშობელი, ღვთაებიდან დაშორებულია ორი კილომეტრით, მდებარეობს მის ჩრდილო-

ეთის მხარეს, მაღალ ბორცვზე, და ტყით არის დაფარული. ეკლესია დაშლილია, ნაგებია ქვიტკირით, შიგ და გარეთ მოპირკეთებულია თლილი ქვით. კარ-სარკმლებს ჰქონია ჩუქურთმიანი ჩარჩოები, რომელთა ფრაგმენტები იქვეა მოთავსებული. აქ იმართებოდა დღეობა — ღვთისმშობლობა. გარშემო ნამოსახლარი ადგილებია, არის ძველი ბაღების ნაშთებიც. ამიტომ ამ ადგილსაც „ნამყენებს" უწოდებენ.

**დუმაცხო** ალის ფრონის მარცხენა მხარეზეა, სოფელი გაშენებულია მაღლობზე. სოფლის მებატონე ყოფილა ხერხეულიძე. აქ არის დარბაზული ტიპის მომცრო ეკლესია, რომელსაც აქვს კოშკის მოყვანილობა. მას უწოდებენ კვირიკეს და ზაფხულში აქ იმართებოდა ხატობა — კვირიკობა.

დუმაცხოდან ორი კილომეტრის დაშორებაზე არის ადგილი ე. წ. „სამყვირალო", რომელსაც უჭირავს მაღალი მთის ზეგანი, საიდანაც მოჩანს ალისა, ფცისა და დვანის ფრონის ხეობა დასახლებული სოფლებით. ამ სამივე ხეობის ცენტრშია მოქცეული სამყვირალო და ამ ხეობების გზებიც აქ ამოდის.

სამყვირალოს უჭირავს დაახლოებით 60 ჰექტარი და წინათ ეს ადგილი ტყით ყოფილა დაფარული (მუხა და ფიჭვი). 1924 წლიდან ტყე გაუჩეხიათ და დღეს მთელი ეს ფართობი მინდვრად არის ქცეული, ითესება სიმინდი და პური.

ძველად აქ სოფელი ყოფილა. დარჩენილია ნასოფლარის ნაშთები და ერთი ქვიტკირის ეკლესიის ნანგრევი, რომელსაც უწოდებენ წმ. გიორგის. ეკლესია ნაგებია დიდი ლოდებისაგან დუღაბით. მისი ფართობი 6,50×4,50 კვ. მ.

როდესაც სავანგაშო მდგომარეობა შეიქმნებოდა (მტრის შემოსევა, ლეკიანობა და სხვა), სამივე ხეობის ხალხი ამ ეკლესიასთან თავს იყრიდა. აქედან საყვირებით სამივე ხეობის ხალხს ეძახდნენ და ხეობის საქმესაც არჩევდნენ... ამის გამო ამ ადგილსაც „სამყვირალო" ეწოდა.

**ალი** მდებარეობს ალის ფრონის მარჯვენა მხარეს. იგი მოზრდილი სოფელია. მას უკავია ამ ხეობაში ცენტრალური

ადგილი და მასზე გადის ხაშურ-საჩხერის შარაგზა. მოსახლეობენ ქართველები და გაქართველებული სომხებიც.

ქართველები გადმოსულები არიან საჩხერის რაიონიდან, სომხები კი — ახალქალაქიდან. ვახუშტი ალს უწოდებს მცირე ქალაქს და ამბობს: „ბრილის წყლის შესართავს ზეით არს ალის წყალზედ დასავლეთით, კიდესა ზედა ალი, ქალაქი მცირე, მოსახლენი არიან სომეხნი და ურიანი, მცირედ ქართველნი. ზაფხულ-შემოდგომას ჭყაპიან-ტალახიანი, ზამთარი ცივი, ზაფხულს ცხელი, არამედ ჰავით კეთილი, მხიარულ" (გვ. 80).

მისი სახელწოდება, ხალხური განმარტებით წარმოშობილი ალი-საგან (ცეცხლის ალი), როგორც მხურვალე ადგილი, განსაკუთრებით ცხელი ზაფხულის გამო[1].

ალი მოხსენებულია ქუცნა ამირეჯიბის XIV საუკ. სიგელში, რომელშიაც ნათქვამია: „როდეს ფალავანდიშვილის საქმეზედა მეფეთ მეფემან ალექსანდრემა შეხუთა ალი, ორი ძმანი პაპის ჩემისა დაიჭირეს და ტყავები დაჰჴადეს და ბზით დატენეს ალინჯას, აიღეს (ალი) მისად სანუფქოდ. კიდევ შეგვიწყალნა ჩუჱნ და ჩუჱნგან აშენებული ალი ისევ გვბოძა"[1]. აქედან ირკვევა, რომ ალი ჰკუთვნებია ამირეჯიბს და ფალავანდიშვილთან რაღაც მტრობის გამო იმერთა მეფეს ალექსანდრე ბაგრატის ძეს (1372 — 1389 წ.) ამირეჯიბისათვის ალი წაურთმევია და შემდეგ კი ისევე დაუბრუნებია.

ამ სიგელიდან ვიგებთ აგრეთვე, რომ თემურლენგისაგან აოხრებული ალი ამირეჯიბს აღუდგენია: „ჩვენგან აშენებული ალიო". აგრეთვე ირკვევა, რომ ალში საბაჟოც ყოფილა:

---

[1] სოფ. ალი არის ფიცხოვის მხარეს, ცნობილია იქაური ალის საყდარი XI საუკ. წარწერებითა და ფრესკით. ახლა გადაკეთებულია მეჩეთად (იხ. ე. თ ა ყ ა ი შ ვ ი ლ ი, Изв. Кавк. отд. москов. археол. о-ва, вып. II ,Тб., 1907 г., გვ. 64; У в а р о в а, Материалы по археол. Кавказа, вып. IV).

[1] ქუცნა ამირეჯიბის სიგელი (თ. ჟორდანია, ქრონიკები, II, თბ., 1897 წ., გვ. 209).



„შევწირეთ მას, წამებულთათვს გამოღმა ალი ბაჟის მესა-მედი“-ო (გვ. 212).

ალი მოხსენებულია რუისის სამწყსოს 1715 წლის დავ-თარში ასეთი სახელწოდებით: „დაწყევლილს ალში“. შესაძლებელია ეს დაწყევლილობაც დაკავშირებული იყოს მის ძნელ გასაძლის ჰავასთან (სიცხესთან). დავთარში ჩამო-თვლილი ოცდაერთი ქართული გვარიდან დღეს აქ არც ერთი არ არის (გვ. 176 — 177).

მოგზაურ შარდენს ალი დასახელებული აქვს პატარა ქალაქად[1]. პლატონ იოსელიანსა და შ. მესხიას ალი შეტანილი აქვს საქართველოს ქალაქებში[2]. ამ ქალაქის წარმოშობა-და-არსების დრო ჯერ არ არის დადგენილი. შ. მესხია ვარა-უდობს, რომ ქალაქი ალი უნდა იყოს წარმოშობილა XI — XII საუკუნეში. ამის დამადასტურებელი საბუთი ავტორს არა აქვს მოტანილი[3].

ყოველ შემთხვევაში, ქუცნა ამირეჯიბის სიგელის მიხედვით, XIV საუკ. ალი უნდა ყოფილიყო ციხე-ქალაქი, სადაც გამართული იყო საბაჟო და სავაჭრო საქონელიც გადაჰქონდათ სახედრებით: „ულაყი აქათ თბილისამდი და იქით ქუთაისამდი“ (გვ. 210). ამასთანავე აქვე სახლე-ბულან მოვაჭრე ურიებიც და ქუცნა ამირეჯიბს ორი კომლი ურია შეუწირავს: „არს ულუმბისა ღვთისმშობლისა მამული შეწირული: გამოღმა ალი სრულად ბაჟის მესამედი, ორი კუამლი შიგ ალში ნაყიდი ურიები“ (იქვე, გვ. 210).

ამრიგად, ალის გეოგრაფიულმა მდებარეობამ განაპირობა მისი გაქალაქება, მით უმეტეს, აქვე იყო ამ ხეობაში ყველაზე მაგარი ციხე, რომელიც იცავდა ქალაქის უშიშროებას. ვაჭრობა-ხელოსნობის განვითარების მიზნით აქვე ყოფილან

---

1 ჟ. შარდენი, მოგზაურობა საქართველოში (1672 — 1673 წ.), თბ., 1935 წ., გვ. 82.

2 Пл. Иоселиани, Города существующие и существовавшие в Грузии, Тб., 1850 г., გვ. 10 — 12, Ш. Месхиа, Города и городской строй феодальной Грузии, Тб., 1959 г., გვ. 44, 45, 63, 98 და სხვ.

3 Ш. Месхиа, Города, გვ. 44

დასახლებული „სომეხნი და ურიანი“, რომლებიც ვაჭრობას ეწეოდნენ ქართლსა და იმერეთს შორის.

მე-17 საუკუნეში მცირე ციხე-ქალაქი ალი დიდ აოხრებას განიცდიდა შინაფეოდალური ბრძოლებისა და ლეკთა შემოსევისაგან[1]. ამავე საუკუნის ბოლოს იგი ისე ყოფილა დაცემული, რომ მოგზაური შარდენი მას უწოდებს პატარა სოფელს[2]. შარდენის სიტყვით, იგი გორიდან გამგზავრებულა განთიადისას, „შუადღისას მივედი ერთ პატარა სოფელში, რომელსაც ალი ეწოდება. იგი მდებარეობს ორ მთას შუა. აქედან ორ ეჯზე გავიარეთ ვიწრო კლდეკარი, რომელიც იკეტება ხარიხებით. ეს მიჯნაა საქართველოსა და იმერეთის სამეფოსა“. აქედან შარდენი გადასულა იმერეთში და ღამე დასადგურებულა სოფ. კორბოულში.

მე-18 საუკუნეში ალი ყოფილა დედოფალ დარეჯანის მფლობელობაში და 1803 წლის საუფლისწულო მამულების აღწერის მიხედვით[3] ალში ყოფილა 7 კომლი, სულადობის მიხედვით მამაკაცი — 27, ქალი — 21. ერთი სიტყვით, მე-18 საუკუნის დასასრულს ალი გაპარტახებული ყოფილა, მისი მოსახლეობა შემცირებულა 7 კომლამდე. ქართლ-კახეთის რუსეთთან შეერთების შემდეგ ალი გადასულა სახაზინოდ და ხაზინის ნებართვით აქ გადმოსახლებულან იმერლები, აგრეთვე სომხებიც, რომლებიც ხაზინას უხდიდნენ გადასახადს.

ისტორიულ ძეგლებში საყურადღებოა ალის ციხე, რომელიც მდებარეობს ძალლობზე ალის ფრონის მარჯვენა მხარეს. ეს ციხე დარაჯობდა ქართლ-იმერეთის გზას, რომელიც ფრონის ხეობით შუა ქართლიდან გადადიოდა იმერეთში. იგი გზას ულობავდა ქართლიდან თუ იმერეთიდან გადმოსულ მტრებს.

ციხე აშენებულია სტრატეგიულ ადგილზე: სამხრეთ-აღმოსავლეთით მას ჩამოუდის ალის ფრონე, აქ ხეობა

---

[1] ქართლის ცხოვრება, II, ჩუბინაშვილის გამოცემა, გვ. 43, 273, 484.
[2] შარდენის მოგზაურობა საქართველოში, გვ. 63.
[3] Акты Кавк., Археограф. Комиссии, т. II, გვ. 81.

ვიწროა და ძნელგასავლელი. ჩრდილო-დასავლეთით მდ. ექვრის ღრმა ხევი, რომელიც დაფარულია ტყით. ციხეს უჭირავს საკმაოდ დიდი ფართობი, დაახლოებით 1 ჰექტარი. ციხე შემოზღუდულია ქვიტკირის მაღალი გალავნით, რომლის ნაწილი უკვე დაშლილია. გალავნის ეზოში ყოფილა სხვადასხვა დანიშნულების ნაგებობანი, შუაში წყალსაცავი აუზი, რომელშიც დიდი ქვევრები ყოფილა ჩაფლული.

გალავნის ჩრდილო-დასავლეთის კუთხეში მოთავსებულია ციხის მთავარი ნაგებობანი, დარჩენილია მისი კედლის ნაწილები, რომელთა მიხედვით ძნელია მისი გეგმის დადგენა. კარგად ეტყობა, რომ მას ჰქონია კედლებში დატანებული კოშკისებური სათავსოები მომრგვალებული ფორმისა. მათი კარები გამოდიოდა ციხის ეზოში. სათოფურები, ჩარდახები, ნიშები და სხვა არსად არ ეტყობა. ნაგებობაც ძველია, — იგი უნდა მიეკუთვნოს XI — XII საუკუნეს.

ციხეზე ასვლა შეიძლება დასავლეთის მხრიდან და მისი მთავარი თავდაცვითი ნაგებობანიც ამ მხარეზეა მოქცეული.

დასავლეთ-სამხრეთის კოშკოვან სათავსოში ჩაფლულია ქვევრები, მათგან ოთხი მთელია, აქვეა ვიწრო გვირაბი, რომელიც მოემართება სამხრეთით. ციხეში წყალი გამოყვანილი ყოფილა თიხის მილებით უწლევის წყაროდან.

ხალხური გადმოცემით, ალს ლეკები შესევიან, ხალხი ამ ციხეში შეხიზნულა და გამაგრებულა. ლეკებს ციხისთვის ალყა შემოურტყამთ და უფიქრიათ, ციხეში შეხიზნულებს წყალი გამოელევათ და დაგვნებდებიანო. მეციხოვნეებს ციხის აუზში ცოცხალი თევზები ჰყოლიათ და, როცა გასჭირვებიათ, მეციხოვნეთ ციხიდან გადმოუყრიათ ცოცხალი თევზები. ლეკებს უფიქრიათ, მათ წყლის იმდენი მარაგი ჰქონიათ, რომ ცოცხალი თევზებიც ჰყოლიათო. ციხის ალყა მოუხსნიათ და წასულან. გზაში დაუჭერიათ ერთი კაცი (ზოგი ამბობს მახვილაძეს) და უთქვამთ, ციხე აგვაღებინე და, რასაც მოითხოვ, მოგცემთო. იგი დათანხმებულა და ლეკები წაუყვანია მთის ბილიკით, რომელიც ციხეს უვლიდა ჩრდილო-დასავლეთის მხრიდან. ამ ბილიკს დღესაც ლეკის გზას უწოდებენ. ლეკების წასვლის შემდეგ ციხიდან

მამაკაცები გამოსულან, შიგ დაუტოვებიათ მხოლოდ ქალები და ბავშვები.

ახლა ლეკები შეპარულან ციხის გალავნის კარებიდან, მაგრამ კარებში ქალები ჩამდგარან და დიდი ბრძოლა გაუმართავთ ლეკებთან. ერთს, ათი ვაჟის დედას, ლეკები ისე აუკაფავს, რომ მათგან ნადენი სისხლი ღვარივით გადმოდიოდა და ფრონის წყალი წითლად შეუღებავს. ბოლოს, დიდი ბრძოლის შემდეგ, ლეკებს ეს ქალი მოუკლავთ, ციხეც აუღიათ და შიგ შეხიზნულები დაუხოცავთ.

ამას ადასტურებს ქართლის ცხოვრების ცნობაც, რომ 1757 წელს ლეკებმა ალის ციხე აიღეს და მრავალი ტყვე წაასხესო[1].

ციხის მახლობლად, მის სამხრეთ-დასავლეთით, ფრონის ორივე მხარეს მდებარე ადგილს უწოდებენ „ნაურიალებს", ანუ „ურიების ნაქალაქარს". აქ ყოფილა სავაჭროები (დუქნები) და ურიებს უცხოვრიათ. აქვეა ნამოსახლარი ადგილები, ჩნდება ძველი ფულები და საოჯახო ნივთები. 1925 წელს აქ აღმოჩნდა მონეტების განძი, რომელშიც იყო 204 მონეტა მონღოლური, ნაწილი ტრაპეზუნის ასპრების მიბაძულობის მონეტები, დანარჩენი 250 ცალი კი — ქართული[2].

ალში რამდენიმე ეკლესიაა: ღედალვთისა (გიგუაშვილების), ახალი ნაგებია, სალოცავად მოდიოდნენ აღდგომის მეორე დღეს. მეორე ეკლესია შიგ შუა სოფელშია, გუმბათიანია, შიგ და გარეთ შეთეთრებული, მას უწოდებენ კვირაცხოველს, რომელსაც დასავლეთის კედელზე აქვს ქართული წარწერა: „წელსა ჩყი (1810) ეკლესია აშენებულია და უწოდებიათ კვირაცხოველი", იქვე გამოსახულია ორ ადგილას ადამიანის ხელის მტევანი (ხუთი თითი). სოფლის თავზე, ერთი კილომეტრის დაშორებით ციხის მიმართულებით, ორი ძველი ეკლესიაა, იქვეა სოფლის სასაფლაოც. ერთს უწოდებენ ღვთისმშობელს (უსანეთისა), მეორეს — წმ. გიორგის. ორივე ეკლესია გადაკეთებულია სომხურ ეკლესიად.

---

[1] ქართლის ცხოვრება, II, 1854 წ., გვ. 489.

[2] დ. კაპანაძე, ზოგიერთი გაურკვეველი ქართული ფულის დათარიღებისათვის, საქარ. მუზ. მოამბე, ტ. XI-B, გვ. 133.



სურ. 10. უსანეთის ღვთისმშობელი

პირველი — უსანეთის ღვთისმშობელი ძველი ქართული ბაზილიკაა, იგი ნაგებია ქვიტკირით, მაღალია და სამნავიანი. შუა ნავი მაღალია, გვერდითი ნავები დაყრდნობილია თაღიან სვეტებზე (თითოეულ მხარეზე სამ-სამია). ტაძრის სიგრძე — 14,80 მ; განი — 10,40 მ. კარი აქვს სამხრეთით. გვერდის ნავებში გამართულია სამ-სამი განიერი სარკმელი. ეს ქართული ეკლესია თავისი ნაგებობით ძველია. უნდა იყოს აშენებული XIII — XIV საუკ. მიჯნაზე.

მე-19 საუკ. პირველ ნახევარში იგი სომხებს გადაუკეთებიათ. ეტყობა, ეს ეკლესია დაზიანებული ყოფილა და სომხებს იგი შეუკეთებიათ აგურით. შუა ნეფის თაღი აგურითაა დაშენებული, ზოგან კარ-სარკმელიც აგურით ამოუშენებიათ. შიგ საკურთხეველიც გადაუკეთებიათ სომხურად.

ჩრდილოეთის კედელში გაუძართავთ ემბაზი და ჩაუსვამთ სომხური ხაჩქარი (სამი ჯვარი წნულში), ქვეშ სომხური წარწერით (გვიანდელია, მე-19 საუკ.).

აღმოსავლეთის კედელზე მიუშენებიათ აგურის სამრეკლო. ტაძარი დანგრეულია, დარჩენილია მხოლოდ მისი კედლები.

მეორე ეკლესია, წმ. გიორგიც, ქართული ერთნავიანი ძველი ეკლესია ყოფილა, სომხებს იგი გადაუკეთებიათ ჯვრის ფორმაზე და ზედ დაუდგამთ აგურის გუმბათი.

ამ ეკლესიის პირდაპირ ალის ფრონის გაღმა მხარეს, სოფ. მცხეთის ჯვრის საზღვარზე, დგას ძველი ეკლესია ე. წ. ალის საყდარი. იგი დგას დავაკებაზე, ნაგებია კლდის ქვით, დუღაბით. ეკლესია დაბზარულია, მისი სიგრძე — 14,5 მ., განი — 10 მ. კარი აქვს დასავლეთით და სამხრეთით. კედლებში გამართულია განიერი სარკმლები. ეკლესია განახლებული ყოფილა აგურის მასალით. სარკმლის ჩარჩოები და ერთი ბოძიც აგურით არის ნაშენი. ეკლესია დაშლილია, დარჩენილია მისი კედლები. სამხრეთის კარის თავზე ჩატანებულია თალიანი ქვაფიქალი, რომელზედაც გამოსახულია ჯვრები და სვასტიკა.

ამ ეკლესიის გარშემო ძველი ნამოსახლარია, სადაც აღმოჩნდა სხვადასხვა დანიშნულების საოჯახო ნივთები.

უ ლ უ მ ბ ა ალის ფრონის სათავეშია, რომელიც გამოდის ლიხის მთის კალთებიდან. ულუმბა ქართლ-იმერეთის საზღვარზეა, აქედან გზა გადადის იმერეთში, სოფ. დედაბერაში (საჩხერის რ.), რომელიც ულუმბიდან დაშორებულია 2-3 კილომეტრით.

ულუმბაში ფრონეს ერთვის პატარა მდინარე ფიჭვნარის წყალი. ულუმბა დღეს პატარა სოფელია, აქ ძირითადად იმერეთიდან გადმოსულები ცხოვრობენ.

ისტორიულად ულუმბა ცნობილი იყო თავისი ღირსშესანიშნავი ტაძრით, ე. წ. ულუმბას ღვთისმშობლით[1], რომელიც

---

[1] ულუმბა იგივე ოლიმპი (საბერძნეთშია). ოლიმპის მთაზე იყო ღვთისმშობლის ლავრა, სადაც მოღვაწეობდა იოანე მთაწმინდელი.

მდებარეობდა ქართლ-იმერეთის სასაზღვრო ზონაზე და დიდად სალოცავად ითვლებოდა როგორც ქართლში, აგრეთვე ზემო იმერეთშიც. მას ორივე მხრიდან დიდძალი მლოცავი მოუდიოდა თურმე. ულუმბა ყოფილა კეთილმოწყობილი და მდიდარი მონასტერი, მაგრამ XIV საუკუნეში თემურლენგის ლაშქარს იგი მიწასთან გაუსწორებია. შემდეგ იგი აღუდგენია ამ ხეობის მფლობელს — ქუცნა ამირეჯიბს, რასაც მოწმობს მისივე სიგელი, რომელშიაც ნათქვამია: „ულუმბისა ღვთისმშობელსა მე თქ~ნთა სასოებით მვედრებელმან ღთისა~ და მეფისაგან დიდად შეწყალებულმან, ჴელვყავ შენებად უდაბნოსა ამას თქუჱნისა მას ჟამსა, ოდეს ულმრთოსა დემურს სრულად აღეხჳრა და უმკვდრო ექმნა საქართუჱლო და წარუტყუჱნნეს ყოველნი მონასტერნი და უმეტესად ყოველთასა უდაბნო ესე თქუჱნი, რომელ საძირკუჱლიცა არა დარჩომილ იყო.

ამისთჳს ცნა მინდობილმან შეწევნითა შენთამან, ვიგულისმოდგინე შემართებად ახლად საძირკულის — საფუძულის შთაგდებისა და შეკრებად განბნეულისა და უჭმარქმნილისა, ვინაიდგან მახმიოდა ძისა თქ~ნისა და მეფისა და ღვთისა ბრძანებათგან“-ო (გვ. 208).

ამასთანავე მას შეუწირავს მონასტრისათვის სოფლებიც: „შევწირე წალვლი ნასყიდი და ნამზითჳ მხეიძისაგან, წისქვილი, ნაოჴარი სოფლები ლოდორე, ლიჩი და გელისი, უწლევი. ბობოკინი, ბროლოსანი და აძვი“ (გვ. 110).

ამას გარდა, სიგელში ჩამოთვლილია ულუმბის ღვთისმშობლისადმი შეწირული მამულები: „გალმა ალი სრულიად ბაჟის მესამედი, ორი კუამლი შიგ ალში ნაყიდი ურიები, ალისთავს, სრულობით უწლევი, სრულობით ბობოკონი, ბროლოსანი, აძვსი, სამი კუაილი ნაბახტევს, ორი კუამლი ღუმაცხოს, ორი კუამლი სტკოცას, წალვლი სრულად, ღოლეთი სრულად, საღუალაშენი სრულად, ქუჱმობრეძა სრულად, სამი კუამლი ზემობრეძას, ორი ატუაცს“.

ქუცნა ამირეჯიბის მიერ აღდგენილი ულუმბის მონასტერი, ვახუშტის აღწერით, ყოფილა უგუმბათო, დიდი ტაძარი: „ჭერათჴევის ზეით არს მონასტერი ულუმბას, უგუნბათო,

დიდი, დიდშენი, მიქელ იგ. მამათაგან ქმნული, და დაფლულ არს მიქელ მუნვე. ზის წინამძღვარი" (გვ. 81). აქედან ირკვევა, რომ ვახუშტის დროს (მე-18 საუკ. პირველ ნახევარში) ულუმბის მონასტერი მოქმედებაში ყოფილა და აქვე დამარხულა ერთ-ერთი ასურელი 13 მამათაგანი — მიქელი. მხოლოდ, იმავე ვახუშტის ცნობით, ამ მონასტერს დაუფლებიან აქ მოსახლე იმერლები: „ქეფინის-ჭევსა ზეით არს ულუმბის მონასტრისა, არამედ აწ მიხმული აქაურ იმერთაგან, გარნა აძლევენ ცვილისა, ზეთისა და საკლმის ფასსა აწცა" (გვ. 82)

მე-19 საუკ. პირველ ნახევარში ულუმბის ეკლესია დაშლილი ყოფილა, მის კედლებზე შერჩენილი ყოფილა მხატვრობა, სხვათა შორის, ქუცნა ამირეჯიბის პორტრეტი თავისი ცოლითა და შვილით.

შემდეგ ულუმბის დაზიანებული ტაძარი დაუნგრევიათ და 1871 წელს მისივე საძირკველზე აუგიათ მცირე ზომის ერთნავიანი ახალი ეკლესია. ამაზე მოგვითხრობს ეკლესიის სამხრეთის კარზე უბრალო ხელით შესრულებული წარწერა: „1871 წელსა ხელდასმულ ვიქმენ არქიეპისკოპოსის ევსევის მიერ მღვდლად ულუმბის ღვთისმშობლის ეკლესიისა ალექსი კევლიევი მეცადინობითა ჩემითა შეუდექ აშენებას ამა ტაძრისა და შევასრულე 1871".

ძველი ულუმბის ტაძრის საძირკველი ახლაც კარგად მოჩანს, მისი სიგრძეა — 28 მ, განი — 19,5 მ. მას ქვიტკირის გალავანიც ჰქონია, მისი ნაშთი ზოგან შემორჩენილია. ეს ტაძარი მოთავსებულია ორ ხეობას შორის, ჩრდილოეთით მას ჩამოუდის ფრონე, სამხრეთით კი — ფიჭვნარის ხევი. შიგ ეზოში ჩაფლული ყოფილა დიდი ქვევრები. ახლაც არის დარჩენილი ერთი ქვევრი, რომელსაც სიმაღლე 7 მეტრი აქვს. ძველად სოფელი ყოფილა ეკლესიის ზემოთ, სადაც არის საბეროს ნანგრევი, შეიძლება, აქ ყოფილიყო მონასტრის ბერების სადგომი (სენაკები). ულუმბის ახალი ეკლესია შიგ შეთეთრებულია. მისი კანკელის მხატვრობა უბრალოა. შიგვეა მლოცავის მიერ მოტანილი საზედაშე ქვევრები. ვისაც ჰქონდა შეთქმული და მართებდა მისი საზედაშე ღვინო,

იგი ღვინოს ჩაასხამდა ულუმბის ქვევრში და შემდეგ ეს საზედაშე ღვინო მიჰქონდა ეკლესიაში. ვინც სოფლიდან აიყრებოდა და ქალაქში გადასახლდებოდა, იგი ულუმბის ქვევრს ამოიღებდა და ეკლესიაში მიიტანდა.

ეკლესიის თახჩებში და თაროებში ჰყრია საწირში მიტანილი მიტკლის ნაჭრები, ე. წ. „ხატის პერანგები“. აგრეთვე ცვილისაგან გაკეთებული „თვალის კაკლები“ წითელძაფებიანი ნემსებით, წითელი ლენტებითა და სხვა., რომლებსაც სწირავენ „ყვავილ ბატონებს“.

ულუმბაში იმართებოდა დიდი ხატობა — „მარიობა“, 28 აგვისტოს და ბევრი მლოცავი მოუდიოდა ქართლისა და იმერეთის სოფლებიდან. საზოგადოდ, ულუმბის ღვთისმშობელი აქ ყველაზე დიდ სალოცავად ითვლებოდა.

ულუმბა ალის ფრონის უკანასკნელი სოფელია. იგი ქართლ-იმერეთის საზღვარზეა, რასაც ვახუშტიც აღნიშნავს: „ხოლო ვერტყვილას და ამაშუკეთს შუა არს მცირე მთა მისრულ კოლბეურის მთამდე, და ესე არს საზღვარი ქართლ-იმერთა აწინდელი“ (გვ. 82).

*

* *

მატერიალური კულტურის ძეგლებში, ხალხური შემოქმედების თვალსაზრისით, საყურადღებოა აქაური საფლავის ქვებიც, რომლებზედაც გამოსახულია ყოფა-ცხოვრების რეალიები. უმეტეს შემთხვევაში საფლავის ქვები ილუსტრირებულია მიცვალებულის დამახასიათებელი საქმიანობით: ქალები გამოხატულია საკერავი მანქანით, ძაკრატლითა და სხვა ხელსაწყო-იარაღებით. მამაკაცები — შეკაზმული ცხენებით, ხელში სასმისითა და წინ გაშლილი სუფრით, აგრეთვე ხელში თოფითა და ხმლით. აქაურ საფლავის ქვებს არ ახასიათებს სადურგლო და სასოფლო-სამეურნეო იარაღების გამოხატულებანი. საფლავის ქვებიც ორგვარია: ერთია ადგილობრივი, ქართლში დამზადებული და შემოტანილი ქაშუეთიდან (ხაშურის რ.), დოდეთიდან (სამხრეთ ოსეთი), მეორე ტიპის საფლავის ქვები გადმოტანილია იმერეთიდან



(საჩხერიდან). ისინი განსხვავდებიან თავიანთი მოყვანილობით, ქვის მასალით, ფერითა და დამუშავებით.

ქართლში დამზადებული საფლავის ქვები უფრო მოზრდილია, რუხი ფერისა და ზედ შუაში გამოსახულია ადამიანის სახე მთელი ტანით, გარშემო ამოკვეთილია: კელაპტარი, სამოთხის ხე, ჩიტის წყარო[1]. მტრედი, ყოჩი, ცხენი და სხვა.

იმერული საფლავის ქვები უფრო დაბალია და ვიწრო, ქვა თეთრია (კირქვა), რომელზედაც გამოსახულია გეომეტრიულ წნულებში ჯვრები, ცხვარი, ორი მტრედი და თევზი. რაც შეეხება ადამიანის გამოსახულებას, იმერულ ქვებს არ ახასიათებს, არც შეკაზმული ცხენი და არც ხელში ღვინით მოლხენა.

ქართლის საფლავის ქვებზე ოსტატების მიერ კარგად არის გადმოცემული იმ დროის დამახასიათებელი ტანთჩაცმულობა, ხელსაწყო-იარაღები და რიტუალური საგნები (კელაპტარი, სამოთხის ხე და სხვა).

საფლავის ქვებზე ამოჭრილია ეპიტაფიებიც. განსაკუთრებით ამ მხრივ საყურადღებოა ქართლის საფლავის ქვები, რომლებშიაც მოთხრობილია მიცვალებულის თავგადასავალი და მისი ბედი.

იმერული საფლავის ქვები კი ღარიბია ამგვარი ეპიტაფიებით.

## შრომა-საქმიანობა

რევოლუციამდელ პერიოდში ფრონის ხეობის მოსახლეობა ძირითადად მემინდვრეობას ეწეოდა, თესავდნენ ხორბალსა და ქერს, აგრეთვე მისდევდნენ მებაღეობა-მებოსტნეობასა და მევენახეობას. ფრონის ხეობის მთიანი ზონის მოსახლეობა კი ძირითადად მესაქონლეობას მისდევდა, რასაც ხელს უწყობდა აქაური კარგი საძოვრები.

[1] ჩიტის წყარო ამოკვეთილია საფლავის ქვის თავზე მრგვალად, რომელშიაც წვიმის წყალი დგება და ამ წყალს ჩიტები სვამენ და მიცვალებულს შენდობას უთვლიან.

აქაური გლეხები მიწის სიმცირეს განიცდიდნენ. საუკეთესო სახნავ-სათესი მიწები, ტყეები და საძოვრები მემამულე-თავადაზნაურთა ხელში იყო. მცირემიწიანი გლეხი იძულებული იყო, ემუშავა მემამულის მიწაზე და მისთვის ეძლია ლალა — დღიურზე ორი კოდი ჭირნახული, ხიზანი გლეხი კი მემამულეს უხდიდა „მახტას“, — კომლზე 10—25 მანეთამდე.

სოფლის მეურნეობა ჩამორჩენილი იყო და მის გაუმჯობესებაზე მემამულეები არ ზრუნავდნენ. გლეხებიც მიწას ამუშავებდნენ პრიმიტიული იარაღებით. ამის გამო მოსავალიც მცირე იყო და მშრომელი გლეხობა შიმშილობდა.

სამუშაო იარაღებიც მამაპაპური იყო: კავი და თოხი, გლეხობის შეძლებული ფენა კი მიწას ხნავდა გუთნით, რომელშიაც შებმული იყო რამდენიმე უღელი მუშასაქონელი, რვა უღელი, ზოგჯერ ათი უღელიც. ერთ ოჯახს ამდენი მუშასაქონელი არ გააჩნდა. ამიტომ მეზობლები თავიანთ ხარებს ერთმანეთს შეუბამდნენ. გუთნეულს მართავდა გუთნისდედა, რომელსაც გასამრჯელოდ ეკუთვნოდა ორი ალო (დღიური) ერთი გუთნისათვის და ერთიც — მუშაობისათვის. ერთი ალო ეძლეოდა სახნის-საკვეთსა და ჯამბარას, ხოლო უღელი ხარის პატრონს ეკუთვნოდა ორი ალო (ერთი კაცისა, მეორე ხარისა), ღამის მეხრეს აძლევდნენ ნახევარ ალოს და სხვ.

სარწყავი არხები არ არსებობდა, არც რაიმე აგროტექნიკური დახმარება, რომ ნათესს მოეცა უხვი მოსავალი. ამიტომ გლეხიც ზეცას შესცქეროდა და მისი იმედები დამოკიდებული იყო ბუნების მოვლენათა ავკარგიანობაზე.

მას ბრძოლის სხვა საშუალება არ გააჩნდა, გარდა ცრუმორწმუნეობისა, და უვიცი გლეხიც ნათესის მეტი დოვლათიანობისათვის ასრულებდა ბ ო ს ლ ო ბ ა ს. ამ მიზნით დეკემბრის დამდეგს ოჯახში გამოაცხობდნენ ლობიან პურს, ზეთში გაკეთებულ ქადას და დააწყობდნენ ჯამზე. შემდეგ დაიწვევდნენ მეკვლეს, რომელიც ნამცხვარს ხელში აიღებდა და დაილოცებოდა კარგ მოსავალზე. ოჯახის პატრონი მეკვლეს ფეხებთან მიაყრიდა ხორბლის ან სიმინდის მარცვალს, ვითომც თესდა და თან ბარბარეს შესთხოვდა კარგ მოსავალს.

წვითა და დაგვით მოყვანილ ჭირნახულს რომ მოიმკიდა გლეხი, ახლა იგი შეუდგებოდა მის გალეწვას კალოზე, სადაც ჩქარა მოადგებოდა მემამულე, რომლისათვის ლალა უნდა მიეცა, მას მოჰყვებოდა მღვდელი და ისიც თავის დრამას მოითხოვდა, მერე ესტუმრებოდა მამასახლისი და მთავრობის გადასახადში ჭირნახულს ართმევდა და სხვა.

ასეთ პირობებში მშრომელ გლეხს არ რჩებოდა საკმარისი ჭირნახული წლის ბოლომდე და იგი შიმშილს განიცდიდა.

დიდი ოქტომბრის სოციალისტური რევოლუციის შემდეგ რადიკალურად შეიცვალა გლეხის ეკონომიური მდგომარეობა. მიწა გადაეცა მშრომელ გლეხობას. ამას მოჰყვა სოფლის მეურნეობის კოლექტივიზაცია და მექანიზაცია. ფრონის ხეობის გლეხობა მთლიანად გაერთიანებულია კოლმეურნეობაში. აქაურ მეურნეობაში წამყვანია მემინდვრეობა. თესავენ ხორბალს, ქერს და სიმინდს. ხორბლეულიდან ითესება: თეთრი დოლი და შავფხა. თეთრი დოლი მეტ მოსავალს იძლევა, პური თეთრია და გემრიელი. მისდევენ მევენახეობას და მებაღეობას. ვაზებიდან აქ ხარობს: ძველშავი, გორული მწვანე, ალიკოტე, რქაწითელი, ჩინური და აგრეთვე დაბალი ხარისხის ვაზი ქინწურა.

მინდვრის სამუშაოები მექანიზებულია, — თესავენ ტრაქტორებით, მოსავალს იღებენ კომბაინებით. ფრონის ხეობაში ბევრია მოწინავე და შეძლებული კოლმეურნეობა (აბისის, წაღვლის, ალის, ბრეთის, დირბის და სხვა).

კოლმეურნეობებს ჰყავთ გამოცდილი აგრონომები, რომლებიც აწარმოებენ თესლის შერჩევას, ნიადაგის განოყიერებას და სხვა. ყველგან სარწყავი არხებია გაყვანილი. აქაური კოლმეურნე გლეხი დღეს კარგად გათვითცნობიერებულია უხვი მოსავლის მოყვანაში, იგი დარწმუნებულია თავის ცოდნა-გამოცდილებაში და მას უკვე აღარ ესაჭიროება ძველი მამაპაპური ცრუმორწმუნეობის გამოყენება.

მთიანი მხარის კოლმეურნეობა ეწევა მესაქონლეობას, ფერმებში მეტწილად ჰყავთ მეწველი საქონელი და აქვე ამზადებენ რძის ნაწარმს: ყველს და ერბო-კარაქს. ქარხანა მექანიზებულია. ფერმებში ჰყავთ ვეტექიმები და ზოოტექნი-



კოსები, რომლებიც ხელს უწყობენ მეცხოველეობის ზრდასა და განვითარებას.

ფრონის ხეობაში, ამასთანავე წარმოებს ბუნებრივი რესურსების დამუშავებაც. სოფ. აბანოში ამუშავებენ დოლომიტის ქვას, რომელსაც აქედან ეზიდებიან რუსთავის მეტალურგიული ქარხნისათვის. იგი ცეცხლგამძლეა და ღუმელებს ლესავენ. აბანოს დოლომიტს ურევენ აგრეთვე კერამიკულ ნაწარმში, იყენებენ სასუქად და სხვა.

აქ დოლომიტის დიდი მარაგია, აბანოში კარიერებია გამართული, აფეთქებენ დოლომიტის კლდეს, ნამსხვრევებს ფქვავენ მანქანებით. დოლომიტი აქედან რუსთავში მანქანებით გადააქვთ, რაც აძნელებს წარმოების გაფართოებას, განზრახულია რკინიგზის შტოს გაყვანა ქარელიდან აბანომდე.

სოფ. წნელისში კი ტალკის წარმოების დიდი ქარხანაა, რომელიც მუშაობს 1933 წლიდან.

ალის ფრონის ხეობა მდიდარია ტალკითა და კირქვით. ტალკის დამუშავება წარმოებს: ჭოშორაში, უწლევში და ჩორჩანაში. გადასამუშავებლად ტალკს ეზიდებიან თბილისში. გეგმით გათვალისწინებულია ტალკის ქარხნის აგება გომში.

საკოლმეურნეო მშენებლობამ და ეკონომიურმა წარმატებებმა ძირფესვიანად გარდაქმნა ფრონის ხეობის მოსახლეობის ყოფაცხოვრება. ძველებური მიწური, ბანიანი და დარბაზული სახლები შეცვალეს ორსართულიანმა სახლებმა, რომელთა ოჯახები ქალაქურადაა მოწყობილი. ჩაცმა-დახურვაც ქალაქურია, აცვიათ სუფთად და ლამაზად. დღეს კოლმეურნე გლეხის ოჯახი შეძლებულად ცხოვრობს.

სოფლის გზები და წყაროები კეთილმოწყობილია, ყველგან მოძრაობენ ავტომანქანები, სოფლის უმეტესობა ელექტროფიცირებულია. ძველი ჭრაქები და ლამპები თანდათანობით ელნათურებმა შეცვალა.

შეცვლილია ძველი ადათ-ჩვევებიც, რომელსაც ბოლო მოუღო სწავლა-განათლების გავრცელებამ, თუ წინათ ამ ხეობაში სკოლა იშვიათი იყო და მოსახლეობის დიდი უმრავლესობა წერა-კითხვის უცოდინარი, დღეს აქ თითქმის

ყველა სოფელშია დაწყებითი სკოლა, დიდ სოფლებში კი საშუალო სკოლები (მოხისში, ალში, ვაყაში, აბისში, წალვლში, ატოცში, ავნევში, დირბში და სხვა).

დიდი ყურადღება ექცევა მშრომელთა ჯანმრთელობას და ფრონის ხეობის სოფლებშიც საკმაო რაოდენობით არის საექიმო პუნქტები და საავადმყოფოები (აბისში, წალვში, ალში და სხვა).

თუ წინათ აქაური გლეხი სამკურნალოდ მიმართავდა ხატებს, ექიმბაშებსა და მკითხავებს, ახლა ყველა ეს დავიწყებას მიეცა და აქაური საექიმო დაწესებულებანი და მაღალკვალიფიციური სამკურნალო პერსონალი კარგ მომსახურებას უწევს აქაურ მოსახლეობას.

ხალხური გართობაც ძველთან შედარებით საგრძნობლად შეიცვალა როგორც ფორმით, ისე შინაარსითაც. წინათ ხალხის გასართობი იყო ბერიკობა, ხატობა და სხვა. დღეს აქაური გათვითცნობიერებული ახალგაზრდობა ერთობა კინოსა და კლუბებში, სადაც ესწრებიან წარმოდგენებსა და ლექციებს. კლუბებთან ჩამოყალიბებულია თვითმოქმედი წრეები: დრამწრე, მოცეკვავეთა, მომღერალთა, ჭადრაკის, ტანვარჯიშისა და სხვა მრავალი. კლუბები ყოველ კვირას მართავენ წარმოდგენებსა და კონცერტებს, უჩვენებენ ახალ კინოსურათებს, როგორც საბჭოთა, ისე უცხოურსაც. ყველა ეს კულტურული ღონისძიება ხელს უწყობს ფართო მასების აღზრდასა და გათვითცნობიერებას.

ამჟამად დიდი შემოქმედებითი შრომაა გაჩაღებული ფრონის ხეობის კოლმეურნეობებსა და საბჭოთა მეურნეობებში, რადგანაც ახლა, როდესაც საბჭოთა ადამიანი პირველი აიჭრა კოსმოსში და კაცობრიობის ისტორიაში არნახული სასწაული მოახდინა, როდესაც მთელი ჩვენი მრავალეროვანი ხალხი თავდადებით იბრძვის შვიდწლიანი გეგმის პირნათლად შესრულებისათვის, ფრონის ხეობის მოსახლეობასაც სურს თავისი წვლილი შეიტანოს კომუნისტური საზოგადოების მშენებლობაში, კომუნისტური პარტიის მიერ შემუშავებული დიადი პროგრამის განხორციელებაში.

---

## სარჩევი

რედაქტორი ირ. არაბული
მხატვარი თ. მაცაბერიძე
მხატვრული რედაქტორი დ. დუნდუა
ტექრედაქტორი ეთ. აბდუშელიშვილი
კორექტორი პ. ლელეყვა

ხელმოწერილია დასაბეჭდად 7/VI-63 წ. ქაღალდის ზომა 84×108 1/32. ნაბეჭდი თაბახი 4,92. სააღრ.-საგამომც. თაბახი 4,31. საავტორო თაბახი 4,2. უე 00462. ტირაჟი 5.000. შეკვ. № 169.

**ფასი 13 კაპ.**

საქართველოს სსრ კულტურის სამინისტროს მთავარპოლიგრაფგამომცემლობის სტამბა № 1, თბილისი, ორჯონიკიძის ქ. № 50.

1-я типография Главполиграфиздата Министерства культуры Грузинской ССР. Тбилиси, ул. Орджоникидзе № 50.

